# შინაარსი

# წინასიტყვაობა

ეს წიგნი მოკლე სახელმძღვანელოა ისლამის შესაცნობად. ის სამი თავისგან შედგება.

პირველი თავი ჴ "ისლამის ჭეშმარიტების დამადასტურებელი ფაქტები", იმ კითხვებზე გასცემს პასუხს, რომლებიც ხშირად უჩნდებათ ადამიანს.

1) ყურანში ზუსტად არის გადმოცემული ღვთის იერ ნაქადაგები სიტყვა?

2) მუჰამედი* მართლაც ღვთის მიერ წარმოგზავნილი შუამავალია?

3) ისლამი მართლაც ღვთიური რელიგიაა?

**ამ თავში ექვსი სახის ფაქტია ნახსენები:**

**1) მეცნიერული სასწაულები წმინდა ყურანში**: ამ სექციაში განხილულია (ილუსტრაციებით) 14 საუკუნის წინ დაწერილ ყურანში ნახსენები ფაქტები, რომლებიც მეცნიერებამ სულ ახლახან აღმოაჩინა.

**2) ყურანის ყველა თავის ერთნაირი ხელოვნებით შექმნის შესაძლებლობა**: ადამიანებისათვის გადაცემულ წმინდა ყურანში ყველა თავი ერთნაირად სრულყოფილია. ყურანის შექმნიდან 14 საუკუნის მანძილზე, დღემდე კაცობრიობის ისტორიაში ასეთი სრულყოფილი ნაწარმოები არ შექმნილა, მიუხედავად იმისა, რომ ყურანის ყველაზე პატარა თავი (108-ე თავი) სულ ათი სიტყვისგან შედგება.

* ეს არაბული სიტყვები ნიშნავს: "დაე, ღმერთმა ადიდოს მისი სახელი და დაიფაროს იგი ნაკლოვანებისგან".

**3) ბიბლიაში არსებული წინასწარმეტყველება ჴ ისლამის მქადაგებლის მოსვლის თაობაზე:** ამ სექციაში განხილულია ბიბლიაში არსებული წინასწარმეტყველება მუჰამედის* მოსვლის თაობაზე.

**4) ყურანში ნაწინასწარმეტყველები მოვლენები, რომლებიც მოგვიანებით ახდა:** ყურანში ნახსენებია მოვლენები, რომლებიც მოგვიანებით ახდა. მაგალითად, რომაელების გამარჯვებაირანელებზე.

**5) ღვთის შუამავალ მუჰამედის* მიერ მოხდენილი სასწაულები**: ღვთის შუამავალმა მუჰამედმა ბევრი სასწაული მოახდინა. უამრავი ადამიანი იყო ამ სასწაულების მოწმე.

**6) მუჰამედის* ცხოვრება:** ამ თავში საუბარია იმაზე, რომ მუჰამედი* არ იყო ცრუ შუამავალი და იგი ამ საქმიანობას მატერიალური სარგებლის, დიდებისა და ძალაუფლების მოსახვეჭად არ ეწეოდა.

ამ ექვსი ფაქტის გაცნობის შემდეგ, ჩვენ ვასკვნით, რომ:

_ ყურანი მართლაც ღვთის სიტყვაა, რომელიც მან გადმოგვცა.

_ მუჰამედი მართლაც ღვთის მიერ წარმოგზავნილი შუამავალია.

_ ისლამი ჭეშმარიტად ღვთიური რელიგიაა.

რელიგიის ჭეშმარიტების დასადგენად, ჩვენ ჩვენს გრძნობებს, ემოციებს და ტრადიციებს არ უნდა ფავეყრდნოთ. ამს სჯობია, ჩვენს გონებასა და ინტელექტს

მივენდოთ. როცა ღმერთმა შუამავლები წარმოგზავნა, მან ისინი წინასწარჭვრეტისა და სასწაულების მოხდენის ნიჭით დააჯილდოვა, ეათა შესძლებოდათ იმის დამტკიცება, რომ ისინი მართლაც ღვთის მიერ გამოგზავნილი შუამავლები იყვნენ და მათ მიერ ნაქადაგები რელიგია ჭეშმარიტი იყო.

მეორე თავში - "ისლამის უპირატესობები" ჴ განხილულია ის უპირატესობები, რომლებსაც ისლამი ადამიანს ანიჭებს. მაგალითად:

1) სამარასიდო სამოთხის კარი.
2) ხსნა ჯოჯოხეთის ცეცხლიდან.
3) ნამდვილი ბედნიერება და შინაგანი სიმშვიდე.
4) ჩადენილი ცოდვების მიტევება.

მესამე თავში ჴ „ნიშვნელოვანი ინფორმაცია ისლამზე" ჴ მოცემულია ინფორმაცია ისლამზე, რომელიც გვეხმარება მცდარი წარმოდგენის შეცვლაში და ხშირად დასმულ შეკითხვებზე პასუხს გვცემს. მაგალითად ისეთზე, როგორიცაა:

_ რას ამბობს ისლამი ტერორიზმზე?

_ რა მდგომარეობა იჭირავს ქალს ისლამში?

## თავი 1
## ისლამის ჭეშმარიტების დამადასტურებელი ფაქტები

ღმერთმა თავის ბოლო შუამავალს ჴ მუჰამედს* სასწაულების მოხდენისა და წინასწარჭვრეტის უნარი მიანიჭა, რაც იმას ამტკიცებს, რომ ის მართლაც ღვთის მიერ გამოგზავნილი შუამავალია.

აქვე უნდა ითქვას, რომ ღმერთმა თავის ნაკარნახებ ბოლო წიგნში ჴ წმინდა ყურანში უამრავი სასწაული აღწერა, რაც იმის დასტურია, რომ ყურანი მართლაც ღვთის წიგნია და ის რომელიმე ადამიანს არ დაუწერია. ამ თავში ჭეშმარიტ ფაქტებზე საუბარი.

### მეცნიერული სასწაულები წმინდა ყურანში



ყურანი ღვთის სიტყვაა, რომელიც ღმერთმა თავის შუამავალ მუჰამედს* მთავარანგელოზ გაბრიელის საშუალებით შთააგონა. ეს სიტყვა მუჰამედმა* დაისწავლა და შემდეგ თავის მეგობრებს უკარნახა. მეგობრებმა ეს კარგად დაიმახსოვრეს, ჩაიწერეს და ღვთის შუამავალს გადასცეს. ღვთის შუამავალი მუჰამედი* მთავარანგელოზ გაბრილეს ყურანის შინაარსს წელიწადში ერთხელ უთანხმებდა. სიცოცხლის ბოლო წელს ჴ კი ორჯერ.

ყურანის შექმნის დღიდან მას უამრავი მუსულმანი სიტყვასიტყვით იზეპირებს. ბევრმა მათგანმა ათის წლის ასაკში თავიდან ბოლომდე

ზეპირად იცის წმინდა წიგნი. საუკუნეების მანძილზე ყურანში ერთი ასოც კი არ შეცვლილა.

თოთხმეტი საუკუნის წინათ შექმნილ ყურანში ნახსენებია ის ფაქტები, რომლებიც სულ ახლახან აღმოაჩინა მეცნიერებამ. ეჭვგარეშეა, რომ ყურანი მართლაც შუამავალ მუჰამედისთვის* ღვთის მიერ ნაკარნახები სიტყვაა და იგი არც მუჰამედს* ეკუთვნის და არც ვინმე სხვა ადამიანს. ეს იმასაც ამტკიცებს, რომ მუჰამედი* ნამდვილად ღვთის მიერ გამოგზავნილი შუამავალია, მართლაც, როგორ უნდა სცოდნოდა მას თოთხმეტი საუკუნის წინ ის, რაც სულ ცოტა ხნის წინ გახდა ცნობილი თანამედროვე აპარატურისა და რთული მეცნიერული მეთოდების გამოყენების წყალობით. მაგალითად:

**ა) ყურანი ადამიანის ემბრიონის ჩამოყალიბების შესახებ:**

წმინდა ყურანში ღმერთი საუბრობს ადამიანის ემბრიონის განვითარების სტადიაზე:

> *{კაცი წმინდა კაცისაგან შევქმენით; შემდეგ გაუჩინეთ წვეთი თესლისა, დაცული მტკიცე სათესლეში. შემდეგ სისხლის წვეთისგან გავაჩინეთ სისხლის დედო (ალაქაჰ _ წურბელა, წელვადი ნივთიერება, სისხლის კოლტი), მასუკან სისხლის დედოსაგან ნაჭერი ხორცისა (მადგჰაჰ _ დაღეჭილი სუბსტანცია)...}*[1] ***(23-ე სურა; XII-XIII მუხლები).***

სიტყვასიტყვით, არაბულ სიტყვა ალაქს სამი მნიშვნელობა აქვს:

(1) წურბელა,

(2) დაკიდებული მდგომარეობა,

(3) სისხლის კოლტი.

თუ “ალაქის” სტადიაში წურბელასა და ემბრიონს ერთმანეთს შევადარებთ[2], ვნახავთ, რომ თითქმის ერთნაირები არიან, როგორც ეს პირველ სურათზეა მოცემული. აგრეთვე ამ, სტადიაში ემბრიონი დედის სისხლით იკვებება, წურბელასაც სხვების სისხლით საზრდოობს[3]

“ალაქის” მეორე მნიშვნელობა “დაკიდებული მდგომარეობაა”. ალაქაჰის სტადიაში სწორედ ასეთ მდგომარეობაშია ემბრიონი დედის საშვილოსნოში (იხ. მეორე და მესამე სურათები).

[1] გთხოვთ გაითვალისწინოთ, რომ {} ასეთ ფრჩხილებში განთავსებული ტექსტი არის ყურანის თარგმანი და არა არაბულად დაწერილი წმინდა ყურანი.
[2] ადამიანის განვითარება, მური და პერსაუდი, მეხუთე გამოცემა, გვ. 8.
[3] ადამიანის განვითარება, როგორც ეს ყურანსა და (ხადისშია) სანაჰშია გადმოცემული, მური და სხვები, გვ. 36.




***სურათი 1.*** სურათზე აშკარად ჩანს, რომ წურბელა და ადამიანის ემბრიონი ალაქის სტადიაში ერთმანეთს ძალიან ჰგავს (ადამიანის

განვითარება, როგორც ეს ყურანსა და სუნაშია გადმოცემული, მური და სხვები, გვ. 37; ზოოლოგიის პრინციპები, ჰიკმანი და სხვები; ემბრიონის ნახატი ადამიანის განვითარება და პერსაუდი, მეხუთე გამოცემა, გვ. 73).




*სურათი 2.* ამ დიაგრამაზე ნათლად ჩანს, რომ ალაქის სტადიაში, ემბრიონი დაკიდებულ მდგომარეობაშია დედის საშვილოსნოში (უტერეუს). (ადამიანის განვიტარება, მური და პერსაუდი, მეხუთე გამოცემა, გვ. 66).



*სურათი 3.* ამ მიკროფოტოზე ჩვენ ვხედავთ, ალაქის სტადიაში (დაახლოებით 15 დღე) როგორ არის დაკიდებული ემბრიონი (აღნიშნულია B ასოთი) დედის საშვილოსნოში. ემბრიონის ზომა დაახლოებით 6 მილიმეტრია (ადამიანის განვითარება, მური, მესამე გამოცემა, გვ. 66; ჰისტოლოგია, ლისონი და ლისონი).

სიტყვა ალაქის მესამე მნიშვნელობა "სისხლის კოლტია". აშკარაა, რომ ალაქის სტადიაში ემბრიონისა და მისი ტომსიკები ძალიან წააგავს სისხლის კოლტს. ეს კი იმით არის გამოწვეული, რომ ამ სტადიისას[1] ემბრიონი დიდი რაოდენობით სისხლია (იხ. 4-ე სურათი). თანაც ამ სტადიისას, ემბრიონში არსებული სისხლის ცირკულაცია მესამე კვირამდე არ ხდება[2]. ასე რომ, ამ სტადიაში ემბრიონი სისხლის კოლტისგან ბევრით არაფრით განსხვავდება.



*სურათი 4.* ალაქის სტადიაში მყოფი ემბრიონის გულსისხლძარღვთა სისტემის პრიმიტიული დიაგრამა. ალაქის სტადიაში ემბრიონისა და მისი ტომსიკები ძალიან წააგავს სისხლის კოლტს, რაც ემბრიონში დიდი რაოდენობით სისხლის არსებობით არის გამოწვეული (ადამიანის განვიტარება, მური, მეხუთე გამოცემა, გვ. 65).

ასე რომ, ამ სიტყვის ეს სამი მნიშვნელობა ზუსტად გამოხატავს ალაქის სტადიაში მყოფი ემბრიონის აღწერილობას.

ყურანში ნახსენები შემდეგი სტადია არის მადღჰაჰი. არაბული სიტყვა "მადღჰაჰი" ნიშნავს დაღეჭილ სუბსტანციას. ვინმემ საღეჭი რეზინი რომ აიღოს და დაღეჭოს, შემდეგ კი მადღჰაჰის სტადიაში მყოფ ემბრიონს შეადაროს, ყველა დავრწმუნდებით, რომ დაღეჭილი სუბსტანცია და ამ სტადიაში მყოფი ემბრიონი ერთმანეთს ძალიან ჰგავს. ემბრიონს უკანა მხარეს პირველადი სეგმენტი აქვს, რაც ძალიან ჰგავს დაღეჭილ სუბსტანციაზე დარჩენილ კბილის ნაჭდევებს[3] (იხ. 5-ე და 6-ე სურათები).

როგორ უნდა სცოდნოდა 14 საუკუნის წინ ეს მუჰამედს*, როცა ამ ყველაფრის გარკვევა ჩვენს დროში, სულ ახლახან მოახერხეს მეცნიერებმა უახლესი აღჭურვილობითა და უძლიერესი მიკროსკოპების გამოყენებით.

[1] ადამიანის განვითარება, როგორც ეს ყურანსა და სანაჰშია (ხადისშია) გადმოცემული, მური და სხვები, გვ. 37-38.
[2] ადამიანის განვითარება, მური და პერსაუდი, მეხუთე გამოცემა, გვ. 65.
[3] ადამიანის განვითარება, მური და პერსაუდი, მეხუთე გამოცემა, გვ. 8.



*სურათი 5.* მადგჰაჰის სტადიაში მყოფი 28 დღის ემბრიონის ფოტო. ჩანასახი გარეგნულად ძალიან ჰგავს დაღეჭილს სუბსტანციას. ემბრიონს უკანა მხარეს პირველადი სეგმენტი აქვს, რაც ძალიან ჰგავს დაღეჭილ სიბსტანციაზე დარჩენილ კბილის ნაჭდევებს. ემბრიონის ზომა არის 4 მილიმეტრი (ადამიანის განვითარება, მური და პერსაუდი, მეხუთე გამოცემა, გვ. 82. პროფესორი ჰიდეო, ნიშიმურა, იაპონიის ქალაქ კიოტოს უნივერსიტეტი).




*სურათი 6.* მადგჰაჰის სტადიაში მყოფი ემბრიონის და დაღეჭილ საღეჭ რეზინს თუ ერთმანეთს შევადარებთ, მათ შორის ბევრ მსგავსებას ვიპოვით: *ა)* მადგჰაჰის სტადიაში მყოფი ემბრიონის ნახატი. ემბრიონის უკანა მხარეს პირველადი სეგმენტები აქვს, რომლებიც ძალიან ჰგავს დაღეჭილ სიბსტანციაზე დარჩენილ კბილის ნაEდევებს (ადამიანის განვითარება, მური და პერსაუდი, მეხუთე გამოცემა, გვ. 79). *ბ)* საღეჭ რეზინზე დატოვებული კბილის კვალი.

1677 წელს, მეცნიერებმა, ჰემმა და ლიუენჰოკმა გაუმჯობესებული მიკროსკოპის დახმარებით პირველად მოახდინეს ადამანის სპერმის უჯრედებზე (სპერმატოზოიდებზე) დაკვირვება (მუჰამედის* მოღვაწეობიდან 1000 წლის შემდეგ). მათ მიიჩნიეს, რომ სპერმის უჯრედი მინიატურული ადამიანია, რომელიც ქალის სასქესო ტრაქტში[1] მოხვედრის შემდეგ ვითარდებოდა.

დამსახურებული პროფესორი კეით ლ. მური მსოფლიოში სახელგანთქმული მეცნიერია ანატომიისა და ემბრიოლოგიის დარგში. მან დაწერა წიგნი, სახელწოდებით “ადამიანის განვითარება”, რომელიც რვა ენაზე ითარგმნა. ეს წიგნი სამეცნიერო ნაშრომია და ამერიკის შეერთებულ შტატებში საგანგებო კომისიის მიერ ერთი ადამიანის მიერ დაწერილ საუკეთესო წიგნად იქნა აღიარებული. დოქტორი კეით მური დამსახურებული პროფესორია კანადის ქალაქ ტორონტოს ანატომიისა და უჯრედის ბიოლოგიის უნივერსიტეტში. იგი იქ მედიცინის ფაკულტეტის დეკანი

იყო და რვა წლის განმავლობაში ანატომიის კათედრასაც ხელმძღვანელობდა. 1984 წელს ანატომიის სფეროში შეტანილი წვლილისთვის მას კანადელი ანატომების ასოციაციის მიერ "ჯე-სი-ბი"-ს ჯილდო გადაეცა. იგი ხელმძღვანელობდა ბევრ საერთაშორისო ასოციაციას, მაგალითად ისეთებს, როგორიცაა "კანადელ და ამერიკელ ანატომთა ასოციაცია" და "ბიოლოგიის მეცნიერებათა გაერთიანებული კავშირი".

1981 წელს, შაუდის არაბეთის ქალაქ დამამში ჩატარებულ მეშვიდე სამედიცინო კონფერენციაზე პროფესორმა მურმა თქვა "ჩემთვის დიდი პატივია ყურანში ადამიანის განვითარებაზე მოთხრობილ ამბებზე მსჯელობა. აშკარაა, რომ ეს ყველაფერი მუჰამედს ღმერთმა უკარნახა, იმიტომ, რომ ასეთი ფაქტების დადგენა სულ ცოტა ხნის წინ გახდა შესაძლებელი. ეს კი იმას ამტკიცებს, რომ მუჰამედი ღვთის წარმოგზავნილი იყო"[2].

ამის შემდეგ პროფესსორ მურს შემდეგი კითხვა დაუსვეს: "ესე იგი თქვენ გჯერად, რომ ყურანი მართლაც ღვთის სიტყვაა?". მან უპასუხა: "ამის დაჯერება სულ ადვილია"[3].

ერთი კონფერენციის დროს პროფესორმა მურმა განაცხადა: "...ადამიანის ემბრიონს რთული აგებულება აქვს. კარგი იქნება, თუ განვითარების პროცესებს სახელებს შევუცვლით, კლასიფიკაციის ახალ სისტემას შემოვიღებთ და ყურანში და სუნნეთში ნახსენებ ტერმინებს გამოვიყენებთ (რაც მუჰამედმა თქვა, მოიმოქმედა ან მოიწონა).

[1] ადამიანის განვითარება, მური და პერსაუდი, მეხუთე გამოცემა, გვ. 9.
[2] ამ კომენტარის წყაროა "ეს ჭეშმარიტებაა" (ვიდეოკასეტა). ამ ჩანაწერის გადმოსაწერად ან პროფესორი კეით მურის კომენტარების ვებ-გვერდზე სანახავ ესტუმრეთ www.islam-giude.com/truth .
[3] ეს ჭეშმარიტებაა (ვიდეოკასეტა).

შემოთავაზებული სისტემა მარტივია, მრავალმხრივია და ემბრიოლოგიასაც ესადაგება. ბოლო ოთხი წლის განმავლობაში ყურანისა და ჰადისის (გადმოცემა შუამავალ მუჰამედის სიტყვებისა და საქციალის შესახებ) ინტენსიური შესწავლის შედეგად, ადამიანის ემბრიონის კლასიფიკაციის ახალ სისტემას აეხადა ფარად, ეს ნამდვილად გასაოცარია, რადგან ეს სისტემა მეშვიდე საუკუნეშია შექმნილი. მეოთხე საუკუნეში, არისტოტელემ, ემბრიოლოგიის მეცნიერების ფუძემდებელმა, ქათმის კვერცხებზე დაკვირვებისას აღმოაჩინა, რომ წიწილის ემბრიონი განვითარების გარკვეულ სტადიაზე გადიოდა, მას ამ გარემოებისათვის დიდი მნიშვნელობა მაინ ცარ მიუნიჭებია, რამდენადაც ემბრიოლოგიის ისტორიიდან არის ცნობილი, მეოცე საუკუნამდე ძალზე ცოტა რამ იყო ცნობილი ადამიანის ემბრიონის კლასიფიკაციის შესახებ. აქედან გამომდინარე, ყურანის შექმნისას ამ თემის ირგვლივ არანაირი მეცნიერული გამოცდილება არ არსებობდა. აქედან ერთადერთი დასკვნის გაკეთება შეიძლება: ამ ყველაფრის დაწერა მუჰამედს ღმერთმა შთააგონა. მას ასეთი დეტალები არ ეცოდინებოდა, იმიტომ, რომ იგი უცოდინარი კაცი იყო, რომელსაც არანაირი მეცნიერული მომზადება არ ჰქონდა გავლილი"[1].

### ბ) ყურანი მთების შესახებ:

წიგნი სახელწოდებით “დედამიწა” მსოფლიოს სხვადასხვა უნივერსიტეტებისათვის ერთ-ერთი ყველაზე მნიშვნელოვანი სამაგიდო წიოგნია. მისი ორი ავტორისაგან ერთ-ერთი დამსახურებული პროფესორი ფრენკ პრესია. იგი ამერიკის შეერთებულ შტატების ყოფილი პრეზიდენტის ჯიმი კარტერის მჩვეველი იყო მეცნიერების დარგში და 12 წლის მანძილზე ვაშინგტონის მეცნიერებათა ეროვნული აკადემიის პრეზიდენტიც გახლდათ. მის წიგნში ნათქვამია, რომ მთებს ფესვები აქვთ[2], მთებს ეს ფესვები ღრმად აქვს ნიადაგში გადგმული. ასე რომ, მთებს პალოსებული ფორმა აქვთ (იხ. 7-ე, 8-ე, 8-ე სურათები).

აი, როგორ არის აღწერილი მთები ყურანში. ღმერთმა ღქვა ყურანში:

> *{ნუთუ არ დაგვიმყარებია ქვეყანა, როგორითაც სკამ ლოგინი; და მთები, როგორითაც ბოძები?...}* ***(78-ე სურა; VI-VII მუხლები).***

[1] ეს ჭეშმარიტებაა (ვიდეოკასეტა). იხ. 2-ე განმ. გვ. 10.
[2] დედამიწა, პრესი და სივერი, გვ. 435. აგრეთვე დედამიწის მეცნიერება, ტარბაკი და ლუტგენსი, გვ. 157.




***სურათი 7.*** მთებს ღრმად აქვთ გადგმული ფესვები ნიადაგში (დედამიწა, პრესი და სივერი, გვ. 413).




***სურათი 8.*** სქემატური სექცია. მთებს სარის მსგავსად, ღრმად აქვთ გადგმული ფესვები ნიადაგში (დედამიწის ანატომია, ქეილუქსი, გვ. 220).




*სურათი 9.* ამ ილუსტრაციაშიც ნაჩვენებია, თუ როგორ აქვს გადგმული ფესვები მთას ნიადაგში (დედამიწის მეცნიერება, ტარბაკი და ლუტგენსი, გვ. 158).

თანამედროვე მეცნიერებამ დაამტკიცა, რომ მთებს ნიადაგში ღრმად აქვთ გადგმული ფესვები (იხ. 9-ე სურატI) და ეს ფესვები ზედაპირზე განლაგებულ თავისივე მაღლობებს რამდენჯერმე აღემატა სიმაღლეში[1]. ასე რომ ამ ინფორმაციის მიხედვით მთების აღსაწერად ყველაზე შესაფერისი სიტყვა არის „სარი“, რადგანაც ნიადაგში ღრმად ძირითადად სარებს არჭობენ.

მეცნიერების ისტორია მოგვითხოვს, რომ თეორია მთების ნიადაგში ღრმად გადგმული ფესვების თაობაზე მხოლოდ 1865 წელს წამოაყენა სამეფო ასტრონომმა სერ ჯორჯ ეირიმ[2].

მთები დამიწების ქერქის სტაბილიზაციაში საკმაოდ დიდ როლს თამაშობს[3]. ისინი დედამიწის რყევას ხელს უშლიან. ღმერთმა თქვა ყურანში:

> *{მაღალმაღალი მთები დედამწაზე მან დაამყარა, რათა თქვენთან ერთად მოძრაობდნენ...}* ***(16-ე სურა; XV მუხლი).***

აგრეთვე, თანამედროვე თეორია ფილების ტექტონიკის შესახებ ემხობა მოსაზრებას, რომ მთები დედამიწის წონასწორობას უზრუნველყოფენ. მოსაზრება მთების სარეგულირებელი როლის შესახებ, ფილების ტექტონიკის მეცნიერებაში გვიან, 1960 წლისათვის გაჩნდა[4].



საიდან უნდა სცოდნოდათ ღვთის შუამავალი მუჰამედის* დროს მთების აგებულების სტრუქტურა? ვინ წარმოიდგენდა, რომ მყარი, ურარმაზარი მტა ღრმად იქნებოდა შეჭრილი ნიადაგში და ფესვებიც ექნებოდა გადგმული, როგორც ამას მეცნიერები ამტკიცებენ? თანამედროვე გეოლოგიამ ყურანში მოყვანილი ვერსიების ჭეშმარიტება დაამტკიცა.

[1] ყურანში მოთხრობილი გეოლოგიური კონცეფცია მთებზე, ელ. ნაგალი, გვ. 5.
[2] დედამიწა, პრესი და სივერი, გვ. 435. აგრეთვე იხ. ყურანში მოთხრობილი გეოლოგიური კონცეფცია მთებზე, გვ. 5.
[3] ყურანში მოთხრობილი გეოლოგიური კონცეფცია მთებზე, გვ. 44-45.
[4] ყურანში მოთხრობილი გეოლოგიური კონცეფცია მთებზე, გვ. 5.

გ) ყურანი სამყაროს საწყისის შესახებ:

თანამედროვე კოსმოლოგიის მეცნიერება, პრაქტიკული და თეორიული ცოდნის საფუძველზე, აღნიშნავს, რომ ოდესღაც მთელი სამყარო კვამლის (გაუმჭირვალე, საკმაოდ სქელი და ცხელი აირის ნაერთი) ერთი დიდი ღრუბელი იყო[1]. ეს სტანდარტული თანამედროვე კოსმოლოგიის უეჭველი პრინციპია. მეცნიერები ახლა ამ კვამლისაგან წარმოშობილ ახალ ვასკვლავებს აკვირდებიან (იხ. 10-ე, 11-ე სურათები). ის კაშკაშა ვარსკვლავები, რომლებსაც ჩვენ ღამით ვხდევთ, მთელი სამყაროს მსგავსად, კვამლის ერთი დიდი ღრუბელი იყო. ღმერთმა თქვა ყურანში:

> *{მაშინ ზეცა შვიდ ცად გადაკეთდა ორი დღის განმავლობაში...}* ***(41-ე სურა; XII მუხლი).***

რადგანაც დედამიწა და ზეცა (მზე, მთვარე, ვასკვლავები, პლანეტები, გალაქტიკა და ა. შ.) ერთი და იგივე კვამლის ღრუბლისაგან ჩამოყალიბდნენ, ჩვენი ვარაუდით დედამიწა და ზეცა ერთი მთლიანობა იყო. ისინი ჰომოგენური კვამლისგან ჩამოყალიბდნენ და შემდგომ ერთმანეთს გამოიყვნენ. ღმერთმა თქვა ყურანში:

> *{ურჯულონი ვერ ხედავენ , რომ ცანი და ქვეყანა ერთიან ზვინს წარმოადგენენ, რომ ჩვენ გავაცალკევეთ?...}* ***(21-ე სურა; XIII მუხლი).***

დოქტორ Aლფრედ კრონერი მსოფლიოში ერთ-ერთი გამოჩენილი გეოლოგია. იგი გეოლოგიის პროფესორია და გერმანიის ქალაქ მეინზის იოჰან გუტენბერგის უნივესიტეტის, გეობეცნიერებათა ინსტიტუტის გეოლოგიის კათედრის გამგეა. მან თქვა: "როდესაც მუჰამედის წარმომადგენლობაზე ვფიქრობ, ვხდები, რომ მას არ შეეძლებოდა დცოდნოდა სამყაროს საწყისის შესახებ, რადგანაც მეცნიერებამ ეს სფერო რამდენიმე წლის წინ გამოიკვლიეს უახლესი ტექნოლოგიებისა და მეთოდების წყალობით"[2]. მან აგრეთვე თქვა:

[1] პირველი სამი წუთი, თანამედროვე შეხედულება სამყაროს საწყისზე, ვიენბერგი, გვ. 94-105.

[2] ამ კომენტარის წყაროა "ეს ჭეშმარიტებაა" (ვიდეოკასეტა). ამ ჩანაწერის გადმოსაწერად ან პროფესორი კეით მურის კომენტარების ვებ-გვერდზე სანახავად ესტუმრეთ www.islam-giude.com/truth .

"ადამიანს, რომელსაც 14 საუკუნის წინ, წარმოდგენაც არ ჰქონდა ატომურ ფიზიკაზე, თავისით ვერ მიხვდებოდა, რომ დედამიწასა და ზეცას ერთი და იგივე საწყისი ჰქონდა"[1].



***სურათი 10.*** ახალი ვარსკვლავი აირისა და მტვრისგან ყალიბდებოდა (ზურუსი), რაც იმ კვამლის ნაშთია, რომელისგანაც ერთ დროს სამყარო წარმოიშვა (კოსმოსის ატლასი, ჰითერი და ჰენზესტი, გვ. 50).



*სურათი 11.* ლაგუნას ბურუსი აირის და მტვრის ღრუბელია, რომლის დიამეტრიც 60 სინათლის წელიწადია. იგი წარმოიშვა მის დიამეტრში მყოფი გავარვაგრებული ვარსკვლავების ულტრაიისფერი რადიაციისგან (ჰორიზონტები, სამყაროს კვლევა, მარცვლები, 9-ე ფილა, უნივერსიტეტების ასოციაციისგან ასტრონომიის კვლევისათვის).

### დ) ყურანი თავის ტვინის შესახებ:

ღმერთმა ყურანში ერთი ბოროტი ურწმუნო ახსენა, რომელმაც შუამავალ მუჰამედს* ქააბასთან ლოცვა აუკრძალა:

> *{დიახ, და თუ არ მოიშლის, ხელი ვჰსტაცოთ მას შუბლის თმაში. მატყუარა და ცოდვილის შუბლისაში.}* ***(96-ე სურა; XV-XVI მუხლები).***

რატომ მოიხსენიეს ყურანში შუბლი მატყუარად და ცოდვილად? რატომ თავად ეს ადამიანი არ არის მოხსენიებული ყურანში მატყუარად და ცოდვილად? რა კავშირია შუბლსა და სიცრუესა და ცოდვას შორის?

თავის ქალაქში წინა მხრიდან თუ ჩავიდედებით, თავის ტვინის წინა შუბლის ზონას დავინახავთ (იხ. სურათი 12). რას გვეუბნება ფსიქოლოგია ამ ზონის ფუნქციების შესახებ? წიგნში, სახელწოდებით “ანატომიისა და ფსიქოლოგიის არსი” ამ ზონაზე შემდეგია მოთხრობილი: “მოძრაობის მოტივირება, დაგეგმვა და სისრულეში მოყვანის მცდელობა ტვინის _ შუბლის ნაწილის წინა მხრით, ანუ წინა შუბლის ზონით იმართება, ეს ტვინის ქერქის აოსციაციური ზონაა...”[2]. წიგნში ასევე ნათქვამია: “წინა შუბლის ზონა აგრესიის ფუნქციურ ცენტრადაც არის მიჩნეული...”[3].

ასე რომ, ტვინის წორე დეს ნაწილი არის პასუხისმგებელი კარგი ან ცუდი ქცევის დაგეგმვაზე, მოტივირებასა და შესრულებაზე, ასევე სიმართლისა და სიცრუის თქმაზე. ასე რომ, უკეთესია, თუ შუბლს მოვიხსენიებთ მატყუარად და ცოდვილად, როცა მისი პატრონი სიცრუეს იტყოდეს ან ცოდვას ჩაიდენდეს, რადგანაც ყურანში ზუსტად ასეა ნათქვამი: "...მატყუარა და ცოდვილი ნასეიაჰი (შუბლი)!".

[1] ეს ჭეშმარიტებაა (ვიდეოკასეტა).
[2] ანატომიისა და ფსიქოლოგიის არსი, სილი და სხვები. გვ. 211. აგრეთვე იხ. ადამიანის ნერვული სისტემა, ნოზაკი და სხვები, გვ. 410-411.
[3] ანატომიისა და ფსიქოლოგიის არსი, სილი და სხვები, გვ. 211.




***სურათი 12***. თავის ტვინის მარცხენა სფეროს ფუნქციონალური რეგიონები. შუბლის ზონა მდებარეობს თავის ტვინის წინა მხარეში (ანატომიისა და ფსიქოლოგიის საწყისები, სილი და სხვა. გვ. 210).

მეცნიერებმა, პროფესორი მურის თაოსნობით მხოლოდ 60-იან წლებში აღმოაჩინეს წინა შუბლის ეს ფუნქცია[1].

**ე) ყურანი ზღვებისა და მდინარეების შესახებ:**

თანამედროვე მეცნიერებამ დაადგინა, რომ ორი ზღვის შესართავთან უზარმაზარი ბარიერი მდებარეობს. ეს ბარიერი ორ ზღვას ერთმანეთისაგან ისე ჰყოფს, რომ თითოეულ მათგანს თავის ტემპერატურას, მარილიანობას და სიხისტეს[2] უნარჩუნებს. მაგალითად, ხმელთაშუა ზღვის წყალი თბილი, მლაშე და ნაკლებად ხისტია ატლანტის ოკეანის წყალთან შედარებით. როცა ხმელთაშუა ზღვის წყალი ატლანტის ოკეანეს გიბრალტარის სრუტით უერთდება, ის ოკეანეში ასოებით

კილომეტრის სიგრძეზე და 1000 მეტრის სიღრმეზე იჭრება თავისი თბილი, მარილიანი და ნაკლებად ხისტი წყლით.

[1] ა-ლე ჯაზი ალ-ელმი ფი ალ-ნასეიაჰ (მეცნიერული სასწაულები შუბლში), მური და სხვები, გვ. 41.
[2] პკეანოგრაფიის პრინციპები, დევისი, გვ. 92-93.

*ხმელთაშუა ზღვის წყალი ამ სიღრმეზე იძენს სტაბილურობას (იხ. 13-ე სურათი)*




***სურათი 13.*** ხმელთაშუა ზღვის წყალი, გიბრალტარის სრუტის გავლით ატლანტის ოკეანეში თავისი თბილი, მარილიანი და ნაკლებად ხისტი წყლით იჭრება, მაგრამ ბარიერის გამო მასში მაინ ცარ ირევა. ტემპერატურა მოცემულია ცელსიუსის შკალით (წყალქვეშა გეოლოგია, კინენი, გვ. 43, შეტანილია მცირე ცვლილება).

მიუხედავად ზღვების უზარმაზარი ტალღების, ძლიერი დინებებისა და მიმოქცევისა, ისინი ერთმანეთში არ ირევიან და არც ბარრიერს არღვევენ.

ყურანში ნახსენებია, რომ ზღვები ერთმანეთს უერთდებიან და მათ შორის ბარიერია, რომელსაც ისინი არ არღვევენ. ღმერთმა თქვა:

> *{მან გაჰყო ორივ ზღვა, ერთმანეთს მიკარებული. მათ შორის კედელი ამართა და ერთმანეთში ვეღარ გადად-გადმოდიან.}* ***(55-ე სურა; IX-XX მუხლები).***

მაგრამ როდესაც ყურანში საუბარია მტკნარ და მლაშე წყლების გაყოფაზე, იქვე ნახსენებია "გაუვალი ზღუდე" და "ცარიელი ადგილი".

> *{ღმერთმა დააახლოვა ორი ზღვა, ერთი გემრიელის და ხამის წყალისა, მეორე წუთხი დამ წარე და მათ შორისაც მოათავსა ცარიელი ადგილი და გაუვალი ზღუდე.}* ***(25-ე სურა; 55-ე მუხლი).***

[1] ოკეანოგრაფიის პრინციპები, დებისი, გვ. 93.

ალბათ გაგიჩნდებათ კითხვა, რატომ არის ნახსენები “გაუვალი ზღუდე” მტკნარ და მლაშე წყლების შორის არსებულ გამყოფზე საუბრისას და რატომ არ არის იგი ნახსენები ორ ზღვას შორის არსებულ გამყოფზე საუბრისას?

თანამედროვე მეცნიერებამ აღმოაჩინა, რომ დელტებში (მდინარისა და ზღვის შესართავებში), სადაც მტკნარი და მარილიანი წყლები ერთმანეთს უერთდება, სიტუაცია უფრო სხვაგვარია, ვიდრე ზღვრების შესართავებში. მეცნიერებმა დაადგინეს, რომ მტკნარი და მარილიანი წყლების აღრევა დელტებში იმის გამო არ ხდება, რომ ამას უცვლელი სიხისტის მქონე პიკნოკლინის ზონა ეწინააღმდეგება[1]. ეს “გაუვალი ზღუდე” მტკნარი და მლაშე წყლებისგან განსხვავებული მარილიანობით გამოირჩევა[2] (იხ. 14-ე ნახატი).




*სურათი 14.* ოკეანოგრაფიის საწყისები, თურმანი, გვ. 301, შეტანილია მცირე ცვლილება.

ამ ინფორმაციის აღმოჩენა სულ ახლახან, ტემპერატურის, მარილიანობის, სიხისტისა და ჟანგბადის ხსნადობის ხარისხის ამომცნობი უახლესი აღჭურვილობის წყალობით გახდა შესაძლებელი. ადამიანის თვალი ორ ზღვას შორის არსებულ განსხვავებას ვერ ხედავს დამ ას ჰომოგენურ წყლად აღიქვამს. ადამიანის თვალი ვერც დელტებში არსებულ სამი სახის წყალს ﴿ მტკნარს, მლაშეს და “გაუვალი ზღუდის” წყალს ანსხვავებს ერთმანეთისგან.

[1] ოკეანოგრაფია, გროსი, გვ. 242. აგრეთვე იხ. ოკეანოგრაფიის საწყისები, თურმანი, გვ. 300-301.
[2] ოკეანოგრაფია, გროსი, გვ. 242. ოკეანოგრაფიის საწყისები, თურმანი, გვ. 300-301.

**ვ) ყურანი ღრმა ზღვებისა და დიდი ტალღების შესახებ:**

ღმერთმა თქვა:

*{მათი (ურწმუნოთა) ნამოქმედარი კიდევ ჰგავს წყვდიადსა, განრთმულსა უფსკრულ ზღვაზედ, რომელსაც ბურავს აბობოქრებული ზვირთები; წამოიწევს სხვა ტალღები, მასუკან ღრუბელი, ხოლო მას შემდეგ წყვდიადი წყვდიადზე დაზვინებული; ადამიანი ხელს გაიშვერს, მაგრამ ვერ დაინახავს...}* ***(24-ე სურა; მე-40 მუხლი)***

ამ სტროფში ნახსენებია ოკეანეებსა და ზღვებში არსებული წყვდიადი, სადაც ადამიანი ხელს თუ გაიშვერს, ვერაფერს დაინახავს. ზღვებსა და ოკეანეებში წყვდიადი 200 მეტრის სიღრმიდან იწყება. ამ სიღრმეზე სინათლე თითქმის არ აღწევს (იხ. 15-ე სურათი). 1000 მეტრის სიღრმეზე კი შუქი საერთოდ არ არის[1].




*სურათი 15.* ზღვის ზედაპირი მზის სხივების 3-დან 30 პროცენტამდე ირეკლავს 200 მეტრის სიღრმეზე ცისარტყელის შვიდივე ფერი ერთი მეორის მიყოლებით ქრება (ოკეანეები, ელდერი და პერნეტა, გვ. 27).

[1] ოკეანეები, ელდერი და პერნეტა, გვ. 27.

ადამიანებს 40 მეტრზე ქვემოთ ჩაყვინთა წყალქვეშა ნავებისა და სპეციალური აღჭურვილობის ფარეშე არ შეუძლიათ. ადამიანი ოკეანეების წყვდიადით მოცულ სიღრმეებში, დაახლოებით 200 მეტრის სიღრმეზე ტექნიკური საშუალებების გარეშე ვერ გადარჩება.

მეცნიერებმა ეს წყვდიადი სულ ახლახან აღმოაჩინეს სეციალური აღჭურვილობისა და წყალქვეშა ნავების დახმარებით, რამაც მათ ოკეანეების სიღრმეებში ჩაყვინთვის საშუალება მისცა.

„...უფკრულ ზღვაზედ, რომელსაც ბურავს აბობოქრებული ზვირთები; წამოიწევს სხვა ტალღები“ ‑ ამ სტროფიდან ნათლად ჩანს, რომ ზღვებისა და ოკეანეების ღრმა წყლები დაფარულია ტალღებით, რომელთა ზემოთაც სხვა ტალღებია. ტალღების მეორე ფენა ის ტალღEბია, რომელსაც ჩXვენ ვხედავთ, რადგანაც ტსორფში ნატქვამია, რომ ამ ტალღების ზემოთ ღრუბლებია. რა არის

ტალღEბის პირველი ფენა? მეცნიერებმა აღმოაჩინეს, რომ არსებობს სიღრმისეული ტალღები, რომლებიც „სხვადასხვა სიხისტის წყლების შერწყმისაგან ჩნდება“[1] (იხ. 16-ე სურათი). სიღრმისეული ტალღები ოკეანეებისა და ზღვების ღრმა წყლებში არსებობს, რადგანაც ღრმა წყალს უფრო მაღალი სიხისტე აქვს, ვიდრე მის ზემოთ არსებულ წყალს. ამ ტალღებსაც მოძრაობის ისეთივე ამპლიტუდა აქვთ, როგორც ზედაპირულ ტალღებს. სიღრმისეული.




*სურათი 16.* სხვადასხვა სიხისტის წყლების შორის არსებობს მარადიული ტალღები. სიღრმეში წყალი უფრო ხისტია, ვიდრე ზედაპირზე (ოკეანოგრაფია, გროსი, გვ. 204).

[1] ოკეანოგრაფია, გროსი, გვ. 204.

ტალღები ადამიანისთვის შეუმჩნეველია, მაგრამ მათი აღმოჩენა, კონკრეტულ ადგილზე ტემპერატურისა და მარილიანობის ცვლილების შესწავლითაა შესაძლებელი[1].

**ზ) ყურანი ღრუბლების შესახებ:**

მეცნიერებმა ღრუბლების ტიპები შეისწავლეს და აღმოაჩინეს, რომ წვიმის ღრუბლები ყალიბდება და ფორმას იღებს ქარისა და ღრუბლებისაგან, განსაზღვრული სისტემებისა და კონკრეტული ნაბიჯების გავლით. წვიმის ღრუბელის ერთი სახეობაა საავდრო ღრუბლები. მეტეოროლოგებმა გამოიკვლიეს, თუ როგორ ყალიბდება საავდრო ღრუბლები და როგორ გამოჰყოფს ის წვიმას, სეტყვასა და ელვას.

მათ აღმოაჩინეს, რომ საავდრო ღრუბელი წვიმის გამოსაყოფად შემდეგ სტადიებს გადის:

1) **ღრუბლებს ქარი გადააადგილებს**: საავდრო ღრუბელი მაშინ იწყებს ფორმირებას, როცა ქარი პატარა ღრუბლებს (ბოლქვ-ბოლქვად შექუჩებულ ღრუბლებს) ერთ ადგილას აქუჩებს (იხ. 17-ე და 18-ე სურათები).

*სურათი 17.* თანამგზავრიდან გადაღებული ფოტო, რომელზეც ნაჩვენებია თუ როგორ მიდიან ღრუბლები, ა, ბ და დ ზონებიდან ერთი იმართულებით. ისრებით ქარის მიმართულებაა ნაჩვენები (თანამგზავრიდან გადაღებული ფოტოების გამოყენება ამინდის ანალიზისა და პროგნოზისათვის, ანდერსონი და სხვა, გვ. 188).




[1] ოკეანოგრაფია, გროსი, გვ. 205.



*სურათი 18.* პატარა ზომის ღრუბლები მიემართება ჰორიზონტისკენ, სადაც საავდრო ღრუბელია (ღრუბლები, ქარიშხალი, ლუდლამი, ფოტო 7.4).

2) **შეერთება**: პატარა ღრუბლები ერთმანეთს უერთდება და მათგან წარმოიქმნება დიდი ღრუბელი 1 (იხ. 18-ე და 19-ე სურათები).




სურათი 19. ა) გაფანტული ღრუბელი; ბ) პატარა ღრუბლები ერთმანეთს უერთდება და წარმოქმნის დიდი საავდრო ღრუბლებს. წყლის წვეთები აღნიშნულია* (ატმოსფერო, ანთესი და სხვა, გვ. 269).

[1] იხ. „ატმოსფერო", ანთესი და სხვები, გვ. 269, აგრეთვე „მეტეოროლოგიის ელემენტები", მილერი და ტომფსონი, გვ. 141-142.

**3) ჩალაგება**: როდესაც პატარა ღრუბლები ერთმანეთს უერთდებიან, დიდი ღრუბლის შიგნით ქარის აღმავალი ნაკადების რაოდენობა იზრდება. ღრუბლის ცენტრთან მდებარე აღმავალი ქარი ღრუბლის კიდესთან მდებარეზე ძლიერია[1]. ეს აღმავალი ქარის ნაკადები ღრუბლის ვერტიკალურად ზრდას იწვევს და ღრუბელი უფრო მჭიდროვდება (იხ. 19-ე (ბ), 20-ე და 21-ე სურათები). ეს ვერტიკალური ზრდა ღრუბლის ზედა მხარეს ატმოსფეროს უფრო ცივ ზონებში გადანაცვლებას იწვევს, იქ კი წყლის წვეთები და სეტყვის მარცვლები ყალიბდება და უფრო და უფრო იზრდება. როცა წყლის წვეთები და სეტყვის მარცვლები იმდენად მძიმდება, რომ აღმავალი ნაკადები მათ ვეღარ იჭერს, ისინი ღრუბლებიდან წვიმის, სეტყვისა და სხვა მსგავსი ნალექების სახით მოდიან[2].




*სურათი 20.* საავდრო ღრუბლები. საავდრო ღრუბლის ფორმირების შემდეგ, წყლის წვეთები მოედინება (ამინდი და კლიმატი, ბოდინი, გვ. 123).

**ღმერთმა თქვა ყურანში:**

*{არ გიფიქრია, თუ ღმერთი რა ადვილად ჰსძრავს ღრუბლებსა, როგორ თავს უყრის და ნაკუწ-ნაკუწ დააზვინებს; შემდგომ ხედავ, მომავალს მათის წიაღით, უშველებელ წვიმასა...}* ***(24-ე სურა, 43-ე მუხლი)***

მეტეოროლოგებმა უახლეს ტექნოლოგიის თვითმფრინავების თანამგზავრების, კომპიუტერების, აეროსტატის და სხვა აღჭურვილობის დახმარებით, მხოლოდ ახლახან მოახერხეს ღრუბლის ფორმირების სტრუქტურა

[1] ღრუბლის ცენტრთან მდებარე აღმავალი დინებები უფრო ძლიერია, რადგანაც გაციებისგან მას ღრუბლის გარე მხარე იცავს.
[2] იხ. „ატმოსფერო", ანთესი და ტომფსონი, გვ. 269, აგრეთვე „მეტეოროლოგიის ელემენტები", მილერი და ტომფსონი, გვ. 141-142.



და ფუნქციონირების დეტალების დადგენა, ასევე ქარისა და მისი მიმართულების, ტენიანობისა და მისი ნაირსახეობის, ატმოსფერული წნევის დონეებისა და მისი სახეობების შესწავლა[1].

ზემოთ მოყვანილ სტროფში, ღრუბლებისა და წვიმის ხსენების შემდეგ, ლაპარაკია სეტყვასა და ელვაზე:

*{...იტყოდი, თუ ზევით გადმოავლინებს სეტყვის დიდრონ მთებსა, რომელთაც აკვეთებს, ვისაც ნებავს და აცილებს, ვისაც ნებავს. ჰლამის (მისი) მეხის ელვარებამ კაცებს თვალთ მოჭრას}* ***(24-ე სურა; 43-ე მუხლი)***

მეტეოროლეგებმა დაადგინეს, რომ ის საავდრო ღრუბელი, რომლისგანაც სეტყვა გამოიყოფა, მთებივით, სიმაღლეში 25.000-დან 30.000 (4.7-დან 5.7 მილს/76200-დან 9144 მეტრს) ფუტს აღწევს[2]. ყურანშიც სწორედ ასეა ნახსენები: „...თუ ზეცით გადმოავლინებს სეტყვის დიდრონ მთებსა..." (იხ. 21-ე სურათი).

[1] იხ. I ჯაზ ალ-კურ ან ალ-კიმ უასფ ანუა ალ-რაიაჰ, ალ-სოჰობ, ალ-მატარ, მაკი და სხვები, გვ. 55.
[2] მეტეოროლოგიის ელემენტები, მილერი და თომფსონი, გვ. 141.

ამ სტრიქონის წაკითხვისას ალბათ კითხვა გაგიჩნდებათ. რატომ არის ნათქვამი „მისი ელვა"? ნუთუ ეს იმას ნიშნავს, რომ ელვის წარმოშობა სეტყვაზეა დამოკიდებული? მაშ ვნახოთ, რას მოგვითხრობს წიგნი, სახელწოდებით „მეტეოროლოგია დღეს", ამის შესახებ. წიგნში ნათქვამია, რომ ღრუბელი მაშინ

ელექტროვდება, როცა სეტყვა ღრუბლის გადაცილებულ წვეთებისა და ყინულის კრისტალების მონაკვეთში გადადის. როცა ეს თხევადი წვეთები სეტყვის მარცვალს ეხებიან, ისინი შეხებისთანავე იყინებიან და ლატენტურ, ფარულ სითბოს, ანუ სხეულის ერთი მდგომარეობიდან მეორეში გადასასვლელად აუცილებელ ენერგიას გამოჰყოფენ. ეს სეტყვის მარცვალს უფრო მეტ სითბოს უნარჩუნებს. როდესაც სეტყვის მარცვალი ყინულის კრისტალთან შედის კონტაქტში, ამ დროს მნიშვნელოვან მოვლენას აქვს ადგილი: ელექტრონები ცივი სხეულიდან თბილ სხეულს გადაეცემა. ამგვარად, სეტყვის მარცვალი უარყოფითად იმუხტება. იგივე ხდება, როცა გადაციებული წვეთები სეტყვის მარცვალსა და დადებითად დამუხტულ ყინულის კრისტალის პაწაწინა ნატეხთან შედის კონტაქტში. ეს დადებითად დამუხტული პაწაწინა მანათობელი ნაწილაკები აღმავალი ნაკადების წყალობით ღრუბლის ზედა ნაწილში ინაცვლებენ. უარყოფითად დამუხტული სეტყვის მარცვლები ღრუბლის ფსკერზე ეშვება და ღრუბლის ქვედა ნაწილშიც უარყოფითად იმუხტება. ეს უარყოფითად დამუხტული (უარყოფითი) ენერგია შემდგომში ელვად გარდაიქმნება[1]. სწორედ აქედან გამომდინარე ვვარაუდობთ, რომ ელვის წარმოქმნის მთავარი ფაქტორი სეტყვის მარცვალია.




ელვაზე ეს ინფორმაცია სულ ახლახან იქნა აღმოჩენილი. 1600 წლამდე მეტეოროლოგიის შესახებ არისტოტელეს მიერ წამოყენებული იდეები დომინირებდა. მაგალითად, მისი თქმით, ატმოსფერო ორი სახის გამონაყოფს შეიცავდა ‑ ტენიანს და მშრალს. იგი იმასაც ამბობდა, რომ ჭექაქუხილის ხმა მშრალი გამონაყოფის ღრუბლებთან შეჯახებით იყო გამოწვეული, ელვა კი მშრალი გამონაყოფის თხელ და სუსტ ცეცხლთან კონტაქტში

[1] მეტეოროლოგია დღეს, აჰრენსი, გვ. 437.

შესვლისას გამოწვეული აალება და წვა იყო[1]. ასეთი მოსაზრებები ყურანის დაწერამდე 14 საუკუნის წინაც არსებობდა.

### თ) მეცნიერთა კომენტარები ყურანში არსებულ მეცნიერულ სასწაულებზე:

ამ თავში მოყვანილია მეცნიერების კომენტარები ყურანში ნახსენები მეცნიერული სასწაულების შესახებ. ყველა ეს კომენტარი გადმოღებულია ვიდეოკასეტიდან, სახელწოდებით „ეს ჭეშმარიტებაა“. ამ ვიდეოკასეტაზე ჩაწერილია, თუ როგორ აკეთებენ კომენტარებს მეცნიერები (ვიდეოკასეტის ასლის მისაღებად, მის სანახავად, ან კომენტარების ვიდეოკლიპების სანახავად ესტუმრეთ: www.islam-guide.com/truth).

1) დოქტორი თ.ვ.ნ. პერსაუდი ანატომიის პროფესორი, პედიატრიისა და ბავშვის ჯანმრთელობის პროფესორი, კანადის ქალაქ ვინიპეგის, მანიტობას უნივერსიტეტის მეანობის, გინეკოლოგიისა და რეპროდუქციულ მეცნიერებათა კათედრის პროფესორია. აქ იგი ანატომიიის კათედრის გამგე 16 წლის მანძილზე იყო. ის ძალზე ცნობილი ადამიანია თავის წრეში. იგი 22 სახელმძღვანელოს ავტორი და რედაქტორია და 181 სამეცნიერო ნაშრომი აქვს გამოქვეყნებული. 1991 წელს ანატომიის სფეროში კანადის ყველაზე მნიშვნელოვანი ჯილდო ‐ „ჯეი.სი.ბი. გრანთ ევორდი" ანატომების კანადურმა ასოციაციამ მას მიანიჭა. როდესაც ჰკითხეს, რატომ იკვლევდა ყურანში არსებულ მეცნიერულ სასწაულებს, მან ეს შემდეგნაირად ახსნა:

„ჩემი თვალსაზრისით მუჰამედი ძალზე ჩვეულებრივი ადამიანი იყო. არც წერა იცოდა და არც კითხვა. ანუ, სრულიად უცოდინარი იყო. თანაც იგი 12, უფრო სწორად კი 14 საუკუნის წინ მოღვაწეობდა. უცოდინარი ადამიანი ასეთი ღრმა შინაარსის მქონე განცხადებების გაკეთებას ვერ შესძლებდა. დარწმუნებული ვარ, რომ ამას ვერც შემთხვევითობის წყალობით მოახდენდა. აქ ძალიან სიზუსტეა და მე, ისევე, როგორც დოქტორი მური, ღრმად ვარ დარწმუნებული, რომ მის მიერ ასეთი განცხადების გაკეთებაში ღვთის ხელი ერია".

[1] ინგლისურად ნათარგმნი არისტოტელეს ნაშრომები: მეტეოროლოგიკა, III ტომი, როსი და სხვები, გვ. 369ა-369ბ.

პროფესორმა პერსაუდმა ყურანიდან ზოგიერთი სტრიქონი და ღვთის შუამავალ მუჰამედის* ზოგი გამონათქვამი თავის წიგნებშიც შეიტანა. მან ეს სტრიქონები და ღვთის შუამავალ მიჰამედის* გამონათქვამები რამდენიმე კონფერენციაზეც ახსენა.

2) დოქტორი ჯო ლეი სიმფსონი ამერიკის თექსასის შტატის ქალაქ ჰიუსტონის, ბეილორის სამედიცინო კოლეჯის მეან-გინეკოლოგიის კათედრის გამგე, მეან-გინეკოლოგიის პროფესორი და მოლეკულისა და ადამიანის გენეტიკის პროფესორია. იგი ამერიკის თენესის შტატის, ქალაქ მემფისის, თენესის უნივერსიტეტში მეან-გინეკოლოგიის პროფესორი და მეან-გინეკოლოგიის კათედრის გამგეც იყო. იგი „ნაყოფიერების ამერიკული საზოგადოების" პრეზიდენტიც გახლდათ. მას ბევრი ჯილდო აქვს მიღებული, 1992 წელს კი მეანობისა და გინეკოლოგიის პროფესორთა ასოციაციამ მას საზოგადოებრივი აღიარების ჯილდო მიანიჭა. პროფესორმა სიმფსონმა ღვთის შუამავალ მუჰამედის* შემდეგი ორი გამონათქვამი შეისწავლა:

> *{თითოეული თქვენგანის შესაქმნელად საჭირო კომპონენტი დედათქვენის საშვილოსნოში 40 დღის განმავლობაში გროვდება}*[1]
>
> *{42 ღამის შემდეგ კი ღმერთი ემბრიონთან ანგელოზს გზავნის, რომელიც მას ფორმას აძლევს და მის სმენას, მხედველობას, კანს, ხორცსა და ძვალს აყალიბებს}*[2]

მან ღვთის შუამავალ მუჰამედის* ეს ნათქვამები ფართოდ შეისწავლა. სინამდვილეში ხომ ადამიანის ემბრიონის ჩამოყალიბება მართლაც პირველი ორმოცი დღის განმავლობაში ხდება. იგი გაოცებული დარჩა ღვთის შუამავალ მუჰამედის*

ნათქვამების ზედმიწევნითი სიზუსტით. ერთ-ერთი კონფერენციის დროს მან შემდეგი განაცხადა:

„ამ ორ ჰადისში (შუამავალ მუჰამედის* ნათქვამი) ემბრიონის განვითარებისთვის საჭირო დღეების ზუსტი რაოდენობა ¿ 40 დღეა დასახელებული. დასკვნა გაკეთებულია, სხვა გამომსვლელებიც ამბობენ: ეს ჰადისები არ ეფუძნება იმ მეცნიერულ ცოდნას, რომელიც იმ დროისათვის არსებობდა. აშკარაა, რომ გენეტიკა და მეცნიერება ერთმანეთს არ ეწინააღმდეგება. პირიქით, რელიგიამ შეიძლება მეცნიერებას გზა გაუკვალოს და ტრადიციულ მეცნიერულ შეხედულებებში ცვლილებებიც კი შეიტანოს. ყურანში ისეთი ფაქტებია მოთხრობილი, რომლებსაც მრავალი საუკუნის შემდეგ აეხადა ფარდა. აშკარაა, რომ ყურანში არსებული ცოდნა ღვთის მიერაა გადმოცემული“.

[1] იხილეთ: საჰიჰ მუსულმში, #2643, და საჰიჰ ალ-ბუხარიში, #3208. გაითვალისწინეთ, რომ { } ასსეტ ფრჩხილებში მოთავსებული ტექსტი შუამავალ მუჰამედის* გამონათქვამების თარგმანია. აგრეთვე ისიც გაითვალისწინეთ, რომ # ეს სიმბოლო ჰადისის ნუმერაციას აღნიშნავს. ჰადისი შუამავალ მუჰამედის* ნათქვამები, ნამოქმედარი და წინასწარმეტყველებებია, რომლებიც მისმა თანამოაზრეებმა თაობებს გადმოსცეს.
[2] იხილეთ: საჰიჰ მუსულმში, #2645.

3) დოქტორი მარშალ ჯონსონი ამერიკის პენსილვანიის შტატის, ქალაქ ფილადელფიის ტომას ჯეფერსონის სახელობის უნივერსიტეტის ანატომიისა და ბიოლოგიის პროფესორია. იქ იგი 22 წლის მანძილზე ანატომიის ფროფესორი, ანატომიის კათედრის გამგე და დანიერ მაუს სახელობის ინსტიტუტის დირექტორი იყო. იგი 200-ზე მეტი პუბლიკაციის ავტორია. 1981 წელს საუდის არაბეთში, დემემში გამართულ მეშვიდე სამედიცინო კონფერენციაზე, პროფესორმა ჯონსონმა თავისი კვლევითი ნაშრომის წარდგენისას თქვა:

„მოკლე შინაარსი: ყურანში მხოლოდ ემბრიონის გარეგან ფორმაზე არ არის საუბარი. ყურანში მოთხრობილია შინაგან სტადიებზე, ემბრიონის შიგნით მიმდინარე სტადიებზე. მის შექმნასა და ჩამოყალიბებაზე, ხაზგასმითაა საუბარი იმ ძირითად მოვლენებზე, რომლებიც თანამედროვე მეცნიერებამ აღმოაჩინა“.

მან აგრეთვე თქვა: „როგორც მეცნიერს, მე მხოლოდ იმ მოვლენების მჯერა, რომლებსაც ვხედავ. მე ვიცი ემბრიონოლოგია და განვითარებადი მეცნიერება. მე მესმის ის სიტყვები, რომლებიც ყურანიდან არის ნათარგმნი. როგორც უკვე აღვნიშნე, იმ დროში იმ ცოდნით რომ გადავინაცვლო, რაც ახლა მაქვს, ასეთი სიზუსტით მაინც ვერ ავღწერდი იმ მოვლენებს, რომლებიც ყურანშია აღწერილი. ვერც იმის მამხილებელ ფაქტს ვხედავ, რომ ეს ინდივიდი მუჰამედი*, ამ ინფორმაციას რომელიმე კონკრეტული ადგილიდან იღებდა. ასე რომ, ვეთანხმები იმ მოსაზრებას, რომ მუჰამედს* ასეთი მოსაზრებები სწორედ ღმერთმა დააწერინა[1].

4) დოქტორი დაბლიუ ჰეი ცნობილი წყალქვეშა მეცნიერია. იგი ამერიკის კოლორადოს შტატში, ქალაქ ბოლდერის კოლორადოს უნივერსიტეტში გეოლოგიურ მეცნიერებათა პროფესორია. იგი ამერიკის ფლორიდის შტატის ქალაქ მაიამის როზენშტალის სახელობის სკოლის წყალქვეშა და ატმოსფერული მეცნიერების კათედრის დეკანიც იყო. პროფესორ ჰეისთან მეცნიერების მიერ ზღვებთან დაკავშირებულ ახლახან აღმოჩენილ ფაქტებზე საუბრისას, მან განაცხადა:

[1] ღვთის შუამავალი მუჰამედი გაუნათლებელი ადამიანი იყო. მან არც წერა იცოდა და არც კითხვა, მაგრამ მან ყურანი თავის თანამოძმეებს უკარნახა და მისი დაწერა უბრძანა.

„ფრიად საინტერესოდ მიმაჩნია ის ფაქტი, რომ წმინდა ყურანის უძველეს ხელნაწერებში ამ სახის ინფორმაციაა თავმოყრილი. წარმოდგენა არა მაქვს, საიდან მოიპოვეს ეს ცნობები. მაგრამ ყველაზე უფრო საინბტერესო ის არის, რომ ეს ინფორმაცია არსებობს და მრავალ აღმოჩენას უკვალავს გზას“. როდესაც მას ყურანის დამწერზე დაუსვეს შეკითხვა, მან უპასუხა:

„რა გითხრათ, ალბათ ის ღვთაებრივი არსება იყო“.

5) დოქტორი ჯერალს სი. გიორინგერი ამერიკის, ვაშინგტონის ოლქის ჯორჯატაუნის უნივერსიტეტისუჯრედოვანი ბიოლოგიის დეპარტამენტის სამედიცინო ემბრიოლოგიის ადიუნქტ-პროფესორი და კურსის დირექტორია. საუდის არაბეთის დედაქალაქ ერ-რიადში გამართულ მერვე სამედიცინო კონფერენციაზე თავისი კვლევითი ნაშრომის წარდგენისას მან განაცხადა:

„რამდენიმე აიათი (ყურანის წინადადება) ამომწურავ ინფორმაციას შეიცავს ადამიანის განვითარებაზე ჴ გამეტების შერწყმიდან ორგანოგენეზისამდე. მანამდე ადამიანის განვითარებაზე, კლასიფიკაციისა და მასთან დაკავშირებულ ტერმინოლოგიაზე ინფორმაცია არსად იყო ასახული (ჩაწერილი). ეს წიგნი ადამიანის ემბრიონულ განვითარებაზე არსებულ ტრადიციულ სამეცნიერო ლიტერატურას გაცილებით წინ უსწრებდა, ანუ ბევრად უფრო ადრე იყო დაწერილი“.

6) იაპონელი დოქტორი იოშაჰაიდ კოზაი ტოკიოს უნივერსიტეტის სახელგანთქმული პროფესორია. იგი ტოკიოს მიტაკას ეროვნული ასტრონომიული ობსერვატორიის დირექტორიც იყო. მან თქვა:

„მართლაც გაოცებული ვარ ყურანში ასტრონომიული ფაქტების აღმოჩენით, ჩვენ კი, თანამედროვე ასტრონომრბი სამყაროს მხოლოდ მცირე ნაწილს შევისწავლით. ჩვენ მთელ ჩვენ ენერგიას პატარა ნაწილის შესწავლას ვახმართ. რადგანაც ტელესკოპის გამოყენებით მხოლოდ ცის უმნიშვნელო ნაწილს ვხედავთ და არა მთელ სამყაროს. ასე რომ, ყურანის კითხვისას და მასში საჭირო პასუხების პოვნისას, იმედი მაქვს, სამყაროს შესასწავლად სწორ გზას დავადგები“.

7) პროფესორი ტეჯატატ ტეჯასენი ტაილანდის ქალაქ ანგ მაის უნივერსიტეტის ანატომიის კათედრის გამგეა. იგივე უნივერსიტეტში ის მედიცინის ფაკულტეტის დეკანიც იყო. საუდის არაბეთის ქალაქ ერ-რიადში გამართულ მერვე სამედიცინო პრესკონფერენციაზე პროფესორი ტეჯასენი წამოდგა და თავა:

„ყურანის სამი წლის წინ დავინტერესდი. ჩემი გამოცდილებიდან და დღევანდელი კონფერენციიდან გამომდინარე. მჯერა, რომ 14 საუკუნის წინ დაწერილ ყურანში ასახული ფაქტები სინამდვილეა და ამას მეცნიერული კვლევებიც ადასტურებს. ღვთის შუამავალ მუჰამედსს არც წერა შეეძლო და არც კითხვა, აქედან გამომდინარე, იგი შემოქმედების შუამავალი იყო, ვინც მისი პირით ღაღადებდა ჭეშმარიტებას. ეს შემომქმედი კი ალბათ ღმერთი იყო. ასე რომ, ჩემი აზრით, დროა წარმოვთქვათ ლაიჰე ილლე ლლაჰ, და არ ადიდებდე სხვა ღმერთს გარდა ერთისა, მუჰამმდრ რესულულლაჰ, მუჰამედი ღმერთის შუამავალია. და ბოლოს, მინდა, ამ

კონფერენციის წარმატებით ორგანიზება მოგილოცოთ... მე აქ ცოდნა მხოლოდ მეცნიერული და რელიგიური თვალსაზრისით არ მიმიღია, მე აქ შანსი მომეცა სახელგანთქმულ მეცნიერებს შევხვედროდი და მონაწილეთა შორის ახალი მეგობრებიც გამეჩინა. ყველაზე დიდი რამ, რაც აქ ვისწავლე არის ლა ილაჰე ილლე ლლაჰ, მუჰჰამედურ რესულუ ლლაჰ და მე მუსლიმანი გავხდი".

მას შემდეგ, რაც ყურანში არსებული მეცნიერული სასწაულების მაგალითები განვიხილეთ და ამ თემაზე მეცნიერთა კომენტარები მოვისმინეთ, მოდი, ჩვენს თავს შემდეგი კითხვები დავუსვათ:

- ჩვეულებრივი დამთხვევა იყო ის, რომ მეცნიერების სხვადასხვა დარგის მიერ ახლახან აღმოჩენილი ინფორმაცია 14 საუკუნის წინ დაწერილ ყურანში იყო ნახსენები?

- ნუთუ ყურანში მუჰამედმა* ან რომელიმე სხვა ადამიანმა დაწერა?

ამ კითხვების ერთადერთი სწორი პასუხი ის არის, რომ ყურანი მართლაც ღვთის მიერ შტაგონებული წიგნად დაწერილი ნაწარმოებია.

(ყურანშუ არსებულ მეცნიერულ სასწაულებზე დამატებითი ინფორმაციისათვის, სტატიების, წიგნების ან ვიდეოკასეტების მოსაპოვებლად, გთხოვთ, ესტუმრეთ: www.islam-guide.com/science ან დაუკავშირდით ერთ-ერთ ორგანიზაციას 96-70-ე გვერდებზე მითითებულ მისამართებზე).

## (2) ყურანის ყველა სურის ერთნაირი ხელოვნებით შექმნის შესაძლებლობა

Eმერთმა თქვა ყურანში:

> *{თუ რამ ეჭვი გაქვსთ წიგნისა, რომელიც ჩვენის მსახურისათვის მოგვივლენია, შეადგინეთ ერთი თავი მაინც მსგავში მათი, იგი რო შეიცავს და თუ მოუწოდეთ, თუ გულწრფელ ხართ, მოწმედ მათ, რომელთაც თვთის თანასწორად მოუწოდებთ. ხოლო თუ ვერა ჰქნათ და უთუოდ ვერცა ჰქნათ, ურჰულოთათვის გამზადებულის ცეცხლის გეშინოდესთ, იმ ცეცხლისა, რომლის საჭმელადაც კაცები და ქვები იქმნეს. ახარე მათ, რომელთაცა ჰწამსთ და კეთილ საქმეს შვრებიან, რომ სამკვიდრებლად უნდა ექმნესთ წყალის ნაკადულით მორწყული წალკოტები...}* ***(2- სურა; XXI_XIII მუხლები).***

ყურანის დაწერიდან 14 საუკუნის განმავლობაში ვერავინ შესძლო ერთი თავი მაინც დაეწერა ყურანის სურების მსგავსი სილამაზით, მჭევრმეტყველებით, ბრწყინვალებით, სიბრძნით, ჭეშმარიტი ინფორმაციით, ჭეშმარიტი წინასწარმეტყველებითა და დიდებულებით. ისიც გასათვალისწინებელია, რომ ყურანის ყველაზე პატარა სურა (108-ე სურა) მხოლოდ 10 სიტყვისგან შედგება.




***სურათი.*** წმინდა ყურანში ყველაზე პატარა სურა (108-ე სურა) სულ 10 სიტყვისგან შედგება. თუმცა დღემდე ვერავინ მოახერხა, ყურანის თავების მსგავსი ერთი თავი მაინც დაეწერა (გვ. 32).

ასე წერის შესამლებლობა დღემდე არავის მისცემია[1]. რამდენიმე ურწმუნო არაბმა, რომლებიც ღვთის შუამავალ მუჰამედს ემტერებოდნენ, მსგავსი სურების დაწერა სცადეს, მაგრამ არაფერი გამოუვიდათ[2]. ისიც გასათვალისწინებელია, რომ ყურანი მათ ენასა და დიალექტზე იყო დაწერილი. ღვთის შუამავალ მუჰამედის* მოღვაწეობის პერიოდში კი არაბები მჭვერმეტყველ ერად ითვლებოდა. ისინი ლამაზ და დიდებულ პოეზიას ქმნიდნენ, პოეზიას, რომელსაც დღემდე კითხულობენ და პატივს სცემენ.

## (3) ბიბლიაში არსებული წინასწარმეტყველება მუჰამედის*, ისლამის მქადაგებლის მოსვლის თაობაზე:




ბიბლიაში არსებული წინასწარ მეტყველება შუამავალ მუჰამედის მოსვლის თაობაზე ისლამის ჭეშმარიტების დამადასტურებელი საბუთია იმ ხალხისთვის, რომლებსაც ბიბლიის სჯერათ.

მეორე რჯულის 18-ე თავში, მოსემ გადმოსცა ის, რაც ღმერთმა უთხრა: „შენ რომ ხარ, ისეთ წინასწარმეტყველს დავუდგენ მოძმეთა წრიდან, მაგეზე დავუდებ ჩემს სიტყვებსა და ის გამოგიცხადებს ყველაფერს, რასაც მე ვუბრძანებ. თუ ვინმე არ შეისმენს ჩემს სიტყვებს, რომელთაც ის გამოაცხადებს ჩემი სახელით, თავად მე მოვთხოვ მას პასუხს“ (მეორე რჯული, 18-ე თავი, 18-19)[3].

ამ სტრიქონებიდან ჩვენთვის ნათელია, რომ ამ შუამავალს სამი მახასიათებელი რამ უნდა გააჩნდეს:

1. იგი მოსესნაირი უნდა იყოს.
2. ის ებრაელების ძმათა წრიდან უნდა იყოს.

3. ღმერთი მას ტავისი პირით ალაპარაკებს და იგი ღმერთის ნათქვამს გაავრცელებს.

მოსი ეს სამი საკითხი უფრო ღრმად განვიხილოთ.

[1] იხ. ალ-ბორჰან ფი ოლუმ ალ0კურან, ალ-ზარკაში, II ტომი, გვ. 224.
[2] იხ. ალ-ბორჰან ფი ოლუმ ალ0კურან, ალ-ზარკაში, II ტომი, გვ. 226.
[3] ბიბლიის ციტირება მოხდენილია.

**1) მოსესნაირი წინასწარმეტყველები:**

არცერთი წინასწარმეტყველი არ ჰგავდა ისე ერთმანეთს, როგორც მოსე და მუჰამედი* ჰგავდნენ. ორივე ფუფუნებით აღსავსე ცხოვრებას ეწეოდა. ორივეს ჰყავდა მტრები და მათზე გამარჯვება სასწაულებრივი გზებით მოახერხეს. ორივე აღიარეს შუამავლად და სახელმწიფო მოღაწედ. ორივე სხვაგან გადასახლდა, და მათ მოკვლას ხშირად ცდილობდნენ. ამდენი მსგავსება არც იესოსა და მოსეს შორის ყოფილა ქრისტესაგან განსხვავებით, მოსეც და მუჰამედიც* ბუნებრივი გზით იშვნენ, ოჯახი ჰქონდათY და ბოლოს ორივე მათგანი გარდაიცვალა. და კიდევ, იესოს მისი მიმდევრები ღვთის შვილს უწოდებდნენ და არა შუამავალს. მოსე და მუჰამედი* კი შუამავლები იყვნენ, მუსულმანების აზრით, იესოც შუამავალი იყო. ამ სტრიქონებიდან გამომდინარე, აშკარაა, რომ საუბარია მუჰამედზე და არა იესოზე, რადგანაც მუჰამედი მოსეს უფრო ჰგავდა.

იოანეს სახარებიდან ჩანს, აგრეთვე, რომ ებრაელები შემდეგი სამი წინასწარმეტყველების ახდენას მოელოდნენ:

1) იესოს მოსვლას;

2) ელიას მოსვლას;

3) შუამავლის მოსვალას.

ეს ნათლად ჩანს იმ სამი კითხვიდან, რომლებიც იოანე ნათლისმცემელს დაუსვეს. „და ეს არის, მოწმობა იოანესი, როცა იუდეველებმა წარგზავნენ იერუსალიმიდან მღვდლები და ლევიტელნი, რათა ეკითხათ მისთვის: ვინა ხარ შენ? და აღიარა, როლი უარყო; დიახ, აღიარა: მე ვარ იესო. და ჰკითხეს მას: მაშ ვინ? ელია ხარ? და თქვა: არა ვარ. შუამავალი ხარ? და მიუგო: არა“ (სახარება იოანესი, I თავი, 19-20). ბიბლიას ყურადღებით თუ წავიკითხავთ, მივხდებით, რომ იოანეს სახარების პირველი თავის 21-ე სტრიქონში ნახსენები „წინასწარმეტყველი“ სწორედ ის შუამავალია, რომელიც მეორე სჯულის მეტვრამეტე თავის 15 და 18 სტრიქონებშია ნახსენები. აქედან გამომდინარე. აქედან გამომდინარე, ჩვენ ვვარაუდობთ, რომ მეორე რჯულის 18-ე თავის სტრიქონში ნახსენები შუამავალი იესო არ არის.

**2) ებრაელების ძმათა წრიდან:**

აბრამს ორი ვაჟი ჰყავდა, ისმაელი და ისააკი (დაბადება 21). ისმაელი არაბი ერის წინამძღოლი გახდა, ისააკი კი ებრაელების. წინასწარმეტყველი, რომელზეც ზემოთ იყო საუბარი, ებრაელი კი არა, მათი მოძმე ერიდან უნდა ყოფილიყო წარმოშობით. სწორედ მუჰამედი, ისმაელის შტამომავალი იყო ეს წინასწარმეტყველი, ანუ ღვთის შუამავალი.

აგრეთვე, ესაია შუამავალი საუბრობს ღვთის მსახურზე, მის რჩეულსა და გზავნილზე, რომელიც ქვეყანაზე სამართლიანობას დაამყარებს (ესაია შუამავალი, 42-ე თავი, 1-13). „არ შედრკება და არ მოეშვება, ვიდრე ქვეყნად სამართალს არ დაამყარებს. მის რჯულს მოელიან ზღვისპირელნი“ (ესაია შუამავალი, 42-ე თავი, 4). მეთერთმეტე სტრიქონში ხალხი, გზავნილის, ვინმე კედარის მოლოდინშია. ვინ არის

კედარი? დაბადების, 25-ე თავის 13-ე სტრიქონში ნათქვამია, რომ კედარი ისმაელის ძეა, შუამავალ მუჰამედის წინაპარი.

3) ღმერთი მას თავისი პირით ალაპარაკებს

ღმერთმა მართლაც აალაპარაკა მუჰამედი* თავისი სიტყვებით. ღმერთმა მუჰამედს* ღვთის სიტყვების დასწავლაში დასახმარებლად ანგელოზი გაბრიელი გაუგზავნა, რათა მას სრული სიზუსტით გადაეცა ხალხისთვის ღმერთის ნათქვამი. ეს მისი სიტყვები არ არის. ეს მისი ნააზრევის შედეგი არ არის, ღმერთმა იგი თავისი პირით ანგელოზ გაბრიელის დახმარებით აალაპარაკა. მუჰამედის* ცხოვრების მანძილზე ამ სიტყვებს მისი თანამოაზრეები მისი მეთვალყურეობით იზეპირებდნენ და წერდნენ.

მეორე რჯულში ღმერთმა თქვა: „თუ ვინმე არ შეისმენს ჩემს სიტყვებს, რომელთაც ის გამოაცხადებს ჩემი სახელით, თავად მოვთხოვ მას პასუხს“ (მეორე რჯული, 18-ე თავი, 19) იმას ნიშნავს, რომ მას, ვისაც ბიბლიის სჯერა, ამ შუამავალი ნათქვამისაც უნდა დაიჯეროს, ეს შუამავალი კი ღვთის შუამავალი მუჰამედია* (მუჰამედისა და ბიბლიას შორის არსებულ კავშირზე დამატებითი ინფორმაციის მოსაპოვებლად გთხოვთ, ესტუმრეთ www.islam-guide.com/mib).

## (4) ყურანში ნაწინასწარმეტყველები მოვლენები, რომლებიც მოგვიანებით ახდა:

ყურანში ნაწინასწარმეტყველებია შემდეგი მოვლენა ‑ სპარსელებმა რომაელები დაამარცხეს, სამიდან ცხრა წლის სემდეგ კი რომაელებმა სპარსელებზე გამარჯვება ჰპოვეს. ღმერთმა თქვა ყურანში:

> *{ქვეყანაში, რომელიც ჩვენსას ძლიერ უახლოვდება; მაგრამ იმ გამარჯვების შემდეგ თავისდა ჯერადვე გაიმარჯონ რამდენისამე წლის განმავლობაში}* ***(ყურანი, 30-ე სურა; II-III მუხლები).***

მოდი, ვნახოთ, რას გვიყვება ისტორია ამ ომების შესახებ. წიგნი, სახელწოდებით „ბიზანტიის სახელმწიფოს ისტორია“ მოგვითხრობს, რომ რომაელთა ჯარმა 613 წელს ანტიოქიასთან საშინელი დამარცხება განიცადა და შედეგად სპარსელებმა მთელი ქვეყანა დაიპყრეს[1]. იმ დროისათვის წარმოუდგენელი იყო ის ფაქტი, რომ რომაელები სპარსელების დამარცხებას შესძლებენ, მაგრამ ყურანმა იწინასწარმეტყველა, რომ რომაელები სამიდან ცხრა წლის განმავლობაში გამარჯვების მოპოვებას შესძლებდნენ. 622 წელს რომაელების დამარცხებიდან 9 წლის შემდეგ, ორი დაპირისპირებული ძალა (რომაელები და სპარსელები) ერთმანეთს შეებრძოლა და ომი იმით დამთავრდა, რომ 613 წელს დამარცხებულმა რომაელებმა, გამარჯვება მოიპოვეს[2].წინასწარმეტყველება ზუსტად ისე ახდა, როგორც ეს ღმერთმა ათვა ყურანში.

ყურანში უამრავი ამბავია მუჰამედის* პირით ნაწინასწარმეტყველები, რომლებიც მოგვიანებით მართლაც ახდა.

## (5) ღვთის შუამავალ მუჰამედის* მიერ მოხდენილი სასწაულები

ღმერთის ნებართვის ღვთის შუამავალ მუჰამედს* უამრავი სასწაული აქვს მოხდენილი. ამ სასწაულების მოწმე ბევრი ადამიანი იყო. მაგალითად:

- როდესაც ურწმუნოებმა მექაში მუჰამედს* სასწაულის მოხდენა სთხოვეს, მან მათ მთავარის გაყოფა უჩვენა[3].

- მეორე სასწაული იყო წყლის წამოსვლა მუჰამედის თითებიდან, როცა მის თანამოაზრეების მოსწყურდათ და დოქში დარჩენილი ცოტა წყლის გარდა, სხვა არაფერი ჰქონდათ. ისინი მივიდნენ მუჰამედთან და უთხრეს, რომ არც განსაბანი წყალი ჰქონდათ და არც დასალევი, გარდა იმისა, რაც დოქში იყო დარჩენილი.

მუჰამედმა ხელი დოქში ჩაჰქო და მისი ხელებიდან წყალმა დაიწყო დენა. ასე რომ, მათ განბანის რიტუალიც შეასრულეს და წყალიც დალიეს. ამ დროს მუჰამედს* 1500 თანამოაზრე ახლდა თან[4].

კიდევ უამრავი სასწაული მოახდინა და გადახდა თავს მუჰამედს.

[1] „ბიზანტიის სახელმწიფოს ისტორია", ოსტოგორსკი, გვ. 95.
[2] „ბიზანტიის სახელმწიფოს ისტორია", ოსტოგორსკი, გვ. 100-101; „სპარსეთის ისტორია", საიკსი, I ტომი, გვ. 483-484. აგრეთვე იხ. ბრიტანიკას ახალი ენციკლოპედია, მიკროპაედია, IV ტომი, გვ. 1036.
[3] იხილეთ: საჰიჰ ალ-ბუხარიში, #3637, და საჰიჰ მუსულმში, #2802.
[4] იხილეთ: საჰიჰ ალ-ბუხარიში, #3576, და საჰიჰ მუსულმში, #1856.

## (6) მუჰამედის* ცხოვრება

თუ მუჰამედის* ძველ ცხოვრებასა და უკვე როგორც ღვთის შუამავალია ცხოვრებას ერთმანეთს შევადარებთ, მიხვდებით, რომ იგი არ ყოფილა ცრუ შუამავალი, რომელიც ღვთის შუამავლობას სიმდიდრის, დიდების, სახელისა და ძალაუფლების მოსაპოვებლად იბრალებდა.

სანამ ღვთის შუამავალი გახდებოდა, მუჰამედი* ფინანსურად უზრუნველად ცხოვრობდა. წარმატებულ და კარგი სახელის მქონე ვაჭარს, მუჰამედს*, დიდი შემოსავალი და უზრუნველი ცხოვრება Hჰქონდა. ამ მისიის დაწყების შემდეგ, იგი ხელმოკლედ ცხოვრობდა. ამის დასამტკიცებლად, მისი ბიოგრაფიიდან რამდენიმე მაგალითს მოვიყვანთ:

- აიშამ, მუჰამედის ცოლმა თქვა: "ო, ჩემო ძმისწულო, ორ თვეში სამი ახალმთვარეობა ისე ჩაივლის, რომ ღვთის შუამავლის სახლებში ცეცხლს საჭმლის მოსამზადებლადაც არ ვანთებთ ხოლმე." მისმა ძმისწულმა ჰკითხა: "ო, დეიდა, რითი იკვებებოდით?" მან უპასუხა: "ორი რამით-ფინიკითა და წყლით, მაგრამ ღვთის შუამავლის მეზობლებს მეწველი აქლემები გყავდათ და ისინი შუამავალს* რძეს უგზავნიდნენ ხოლმე"[1].

საჰლ იბნ საადიმ, მუჰამედის* ერთ-ერთმა თანამოაზრემ, თქვა: "ღვთის შუამავალ მუჰამედს* კარგი ფქვილისგან გამომცხვარი პური იმ დროიდან

მოყოლებული, რაც ღმერთმა მას შუამავლობა დააკისრა, ვიდრე სიკვდილამდე არ უჭამია"[2].

აიშამ, მუჰამედის ცოლმა თქვა: "ლეიბი, რომელზეც ღვთის შუამავალს* ეძინა, დამზადებული იყო ტყავისგან, რომელიც ფინიკის პალმის ფოთლებით იყო გატენილი"[3].

ამარ იბნ ალ-ჰარეთმა, მუჰამედის* ერთ-ერთმა თანამოაზრემ თქვა, რომ გარდაცვალების შემდეგ, მუჰამედს არც ფული დარჩენია და არც სხვა რამ, გარდა თავისი თეთრი ჯორისა და მიწისა, რომელიც უპოვრებს დაუტოვა[4].

მუჰამედი რთული ცხოვრებით ცხოვრობდა, მიუხედავად იმისა, რომ მთელი მუსულმანური განძი მის განკარგულებაში იყო. მის სიკვდილამდე არაბეთის ნახევარკუნძულის უდიდესი ნაწილის მოსახლეობა მუსულმანი იყო და მათ მისი მისიის დაწყებიდან თვრამეტი წლის შემდეგ გაიმარჯვეს.

[1] იხილეთ: საჰიჰ მუსლიმში, #2972, და საჰიჰ მუსლიმში, #2567.
[2] იხილეთ: საჰიჰ ალ-ბუხარიში, #5413, და ალ-ტირმიზში, #2364.
[3] იხილეთ: საჰიჰ მუსლიმში, #2028, და საჰიჰ ალ-ბუხარიში, #6456.
[4] იხილეთ: საჰიჰ ალ-ბუხარიში, #2739, და მოსნად აჰმადში, #17990.

შესაძლებელია, რომ მუჰამედს* შუამავლობა სტატუსის, დიდებისა და ძალაუფლების ხელში ჩაგდების მიზნით დაებრალებინა? დიდება და ძალაუფლება ყოველთვის კარგ საჭმელთან, ძვირფას ტანსაცმელთან, სასახლეებთან, ძალაუფლებასთან იგივდება. ჩამოთვლილთაგან ერთი მაინც თუ გააჩნდა მუჰამედს*? მისი ცხოვრებიდან მოგითხრობთ რამდენიმე მონაკვეთს, რომლებიც ამ კითხვებზე გიპასუხებთ.

მიუხედავად იმისა, რომ იგი შუამავალი, მასწავლებელი, სახელმწიფო მოღვაწე და მოსამართლე იყო, მუჰამედი* თავის თხას წველიდა[1], ტანსაცმელს იკემსავდა და თავის ფეხსაცმელს შეაკეთებდა ხოლმე[2]. არც სახლის საქმეს თაკილობდა[3] და ავადმყოფი ღარიბი ხალხის სანახავად[4] დადიოდა. იგი თავის თანამოაზრეებს ქვიშის გატანასა და არხების გაყვანაშიც ეხმარებოდა[5]. მისი ცხოვრება უბრალო და მოკრძალებული იყო.

მუჰამედი მის მიმდევრებს უყვარდათ, პატივს სცემდნენ და ენდობოდნენ. მაგრამ იგი მაინც ამტკიცებდა, რომ თაყვანი მისთვის კი არა, ღმერთისთვის უნდა ეცათ. ანასის, მუჰამედის ერთ-ერთი თანამოაზრის სიტყვით, გამოჩენისთანავე, ხალხს იგი კერპად არ დაუსახავს, იმიტომ, რომ სხვა ადამიანებისგან განსხვავებიტ იგი ასეტ რამეებს ვერ იტანდა[6].

მაგრამ სანამ ისლამი წარმატებას ჰპოვებდა, მუჰამედი* და მისი თანამოაზრეები უამრავ ტანჯვა-წამებას, დევნასა და შევიწროებას განიცდიდნენ. ამ დროს მან ერთი საინტერესო შემოთავაზება მიიღო. ათეისტი წინამძღოლების გამოგზავნილი ოტბა მასთან მივიდა და უთხრა: "თუ ფული გინდა, იმდენ ფულს შეგიგროვებთ, რომ ჩვენ შორის ყველაზე მდიდარი კაცი იქნები. თუ წინამძღოლობა გინდა, ჩვენს წინამძღოლად აგირჩევთ და უშენოდ არაფერს გადავწყვეთ. თუ მეფობა გინდა, ჩვენს მეფედ გაკურთხებთ..." მუჰამედს ამ ყველაფრის სანაცვლოდ ერთი რამ მოეთხოვებოდა ჴ შეეწყვიტა ხალხის ისლამისკენ და ღმერთის თაყვანისცემისკენ მოწოდება მოკავშირის გარეშე.

[1] იხილეთ: მოსნად აჰმადში, #25662.
[2] იხილეთ: საჰიჰ ალ-ბუხარიში, #676, და მოსნად აჰმადში, #25517.
[3] იხილეთ: საჰიჰ ალ-ბუხარიში, #6763, და ალ-ტირმიზში, #23706.
[4] იხილეთ: ინ მოვატა მალეკში, #503.
[5] იხილეთ: საჰიჰ ალ-ბუხარიში, #3034, საჰიდ მუსულმში, #1803, და მოსნად აჰმადში, #18017.
[6] იხილეთ: მოსნად აჰმადში, #12117, და ალ-ტირმიზში, #2754.

ნუთუ ამ შემოთავაზებას არ დასთანხმდებოდა ის ადამიანი, რომელიც გამდიდრებას ლამობდა? მუჰამედი* თუ დაფიქრდა მაინც ამ წინადადებაზე? თუ ამ წინადადება უარი იმიტომ თქვა, რომ უფრო კარგ და ხელსაყრელ შემოთავაზებას ელოდა? ია, რა უპასუხა მან: {ღვთის სახელიტ, ყველაზე მწყალობლის, ყველაზე შემბრალებლის} და მან ოტბას ყურანის 41-ე სურის სტრიქონები[1] გაუმეორა. ქვემოთ რამდენიმე ეს სტრიქონია მოყვანილი:

> *{ია, წიგნი, რომელიც მოვლინებულია მწყალობელის, შემბრალებლის მიერ; წიგნი, რომლის მუხლებიც ნათლად ახსნილია და არაბულ ყურანს შეადგენენ გულის ხმიერ კაცთათვის; წიგნი, რომელიც მაუწყებელ და გამაფრთხილებელია; ხოლო უფროს ერთი ერიდება და გაგონება არ უნდა} (ყურანი, 41-ე სურა; 1:3 მუხლები)*

მეორედ ხალხის ისლამისკენმოწოდებაზე უარის თქმა, მუჰამედს* თავისმა ბიძამ სთხოვა. რაზეც მან უპასუხა: {ღმერთის სახელს ვფიცავ, ო, ძია! მარჯვენა ხელში მზე რომ დამაკავებინონ, მარცხენაში კი მთვარე, ამ საქმიანობას (ხალხის ისლამისკენ მოწოდებას) მაინ ცარ შევწყვეტ. მე არასოდეს დავნებდები, სანამ ღმერთი არ გაიმარჯვებს ან არადა ამ მიზნით დაცვისას გავნადგურდები}[2].

მუჰამედს* და რამდენიმე მის მიმდევარს 13 წლის მანძილზე არა მხოლოდ ავიწროებდნენ, არამედ რამდენჯერმე მუჰამედის* მოკვლას სცადეს. ერთხელ მისი მოკვლა ისეთი უზარმაზარი ლოდის თავში ჩარტყმით უნდოდათ, რომლის აწევას კი ძნელი იყო[3]. მეორედ კი მის მოკვლას საკვების მოწამვლით შეეცადნენ[4] რატომ ცხოვრობდა იგი უბრალოდ მას შემდეგ, რაც მტრებზე გამარჯვება მოიპოვა? რა ახსნა მოეძებნება იმ კეთილშობილებას, რომელსაც იგი ცხოვრების მწვერვალში ყოფნისასაც ავლენდა და ამბობდა, რომ ეს წარმატება ღვთის დამსახურება იყო და არა მისი ნიჭის? ნუთუ ეს ყველაფერი ძალაუფლებაზე მონადირე თვითკმაყოფილ ადამიანს ახასიათებს?

[1] ალ-სერაჰ ალ-ნაბავეიაჰი, იბნ ჰეშამი, I ტომი, გვ. 293-294.
[2] ალ-სერაჰ ალ-ნაბავეიაჰი, იბნ ჰეშამი, I ტომი, გვ. 265-266.
[3] ალ-სერაჰ ალ-ნაბავეიაჰი, იბნ ჰეშამი, I ტომი, გვ. 298-299.
[4] იხილეთ: ალ-დარემეიში; #68, და აბუ-დავუდში; #4510.

## (7) ისლამის საოცარი გავრცელება

უპრიანი იქნება, თუ ამ თავის ბოლოს ისლამის ჭეშმარიტების დამადასტურებელ Eერთ-ერთ ყველაზე მნიშვნელოვან ფაქტს მოვიყვანთ. ყველასთვის ცნობილია, რომ ამერიკაში დამ თელ მსოფლიოში ყველაზე სწრაფად მზარდი რელიგია ისლამია. ქვემოთ მოყვანილია ამ ფენომენთან დაკავშირებული შენიშვნები:

- “ისლამი ყველაზე სწრაფად მზარდი რელიგიაა ამერიკაში, ეს რელიგია ბევრი ადამიანის წინამძღვარი და საყრდენია...” (ჰილარი დოჰემ კლინტონი, “ლოს ანჯელეს ტაიმზი”)[1].
- “მუსულმანები მსოფლიოში ყველაზე სწრაფად მზარდი გუნდია...” (იუესეი თუდეი)[2].
- ”ისლამი ყველაზე სწრაფად მზარდი რელიგიაა მსოფლიოში”. (ჯერალდინ ბაუმი, ნიუსდეის რელიგიის გვერდის რედაქტორი, ნიუსდეი)[3].
- “ისლამი- შეერთებულ შტატებში ყველაზე სწრაფად მზარდი რელიგიაა...” (არი ლ. გოლდმანი, ნიუ იორკ ტაიმზი)[4].

ეს ფენომენი იმის მაჩვენებელია, რომ ისლამიმართლაც ღვთიური რელიგიაა. ასე რომ არ ყოფილიყო, ამდენი ამერიკელი და მსოფლიოს სხვადასხვა ეროვნების მოსახლეობა მუსლიმანი არ გახდებოდა. მუსლიმანები არიან სხვადასხვა ქვეყნის, კლასის, რასისა და ცხოვრების სტილის წარმომადგენელი ადამიანები. მათ შორის არიან მეცნიერები, პროფესორები, ფილოსოფოსები, ჟურნალისტები, პოლიტიკოსები, მსახიობები და სპორტსმენები.

ამ თავში მცირად არის მოყვანილი იმის დამადასტურებელი ფაქტები, რომ ყურანი მართლაც ღვთის სიტყვაა და მუჰამედი ღვთის გამოგზავნილი ჭეშმარიტი შუამავალია და ისლამი მართლაც ღვთიური რელიგიაა.

[1] ლარი ბ. სტამერი, ტაიმზის რელიგიის გვერდის რედაქტორი, “პირველი ლედი მუსულმანებს მხარს უჭერს,” ლოს ანჯელეს ტაიმზი, 1996 წლის 31 მაისი, გვ. 3.
[2] ტომითი კენი, “სადღაც სამყაროში”, უიესეი თუდეი, საბოლოო გამოცემა, ახალი ამბების სექცია, 1989 წლის 17 თებერვალი, გვ.4.
[3] ჯერალდინ ბაუმი, “ალლაჰის სიყვარული,” ნიუსდეი, ნასაუს და საფოლკის გამოცემა, II ნაწილი, 1989 წლის 7 მარტი, გვ. 4.
[4] არი ლ. გოლდმანი, “ისლამის მიმართულება სწრაფად აიტაცეს შავკანიამა ამერიკელებმა”, ნიუ იორკ ტაიმზი, ლეით სითი, საბოლოო გამოცემა, 1989 წლის 21 თებერვალი, გვ. 1.

## თავი 2
## ისლამის უპირატესობები

*ისლამს ცალკეული ადამიანისა და მთელი საზოგადოებისთვის ბევრი სარგებლობა მოაქვს. ამ თავში საუბარია იმ სარგებლობაზე, რომელიც ისლამს ადამიანისათვის მოაქვს.*

### (1) სამარადისო სამოთხის კარი

ღმერთმა თქვა ყურანში:

> *{ახარე მათ, რომელთაც ჰსწამსთ და კეთილ საქმეს შვრაზიან, რომ სამკვიდრებლად უნდა ექმნესთ წყლის, ნაკადული მორწყული წალკოტები...} (ყურანი, 2-ე სურა, 23-ე მუხლი)*

ღმერთმა აგრეთვე თქვა:

> *{მაშ სისწრაფით იბრძოლეთ, რათა მიიღოთ ღვთის მიერ მიტევება და სამოთხე, რომლის სივრცე ცისას და ქვეყნისას უდრის, და რომელიც გამზადებულია მათთვის, რომელთაც ღმრთი ჰსწამსთ, მისი მოციქულებით.} (ყურანი, 57-ე სურა, 21-ე მუხლი)*

შუამავალმა მუჰამედმა* გვითხრა, რომ სამოთხის ყველაზე დაბალი ფენის მცხოვრებლებსაც კი ათჯერ ექნებათ ამ ქვეყნის მოწონების შესაძლებლობა[1], და ათჯერ მიეცემათ ის, რასაც ინატრებენ და ათჯერ მოეწონებათ ეს[2]. აგრეთვე შუამავალმა მუჰამედმა თქვა: {სამოთხის ტერფის ტოლა სივრცეც კი უკეთესი იქნება ამ სამყაროზე}[3]. მან აგრეთვე თქვა: {სამოთხეში აგრეთვე არსებობს ისეთი რამეები, რომელსაც თვალი ვერ ხედავს, ყური ვერ ისმენს და ადამიანის გონება ვერ წარმოიდგენს}[4]. მან აგრეთვე თქვა: {ამ ქვეყნად ყველაზე საცოდავი ადამიანიც კი ერთხელ მაინც მოხვდება სამოთხეში, ამ დროს მას ჰკითხავენ: "ადამის შვილო, ოდესმე დატანჯულხარ? ოდესმე თუ ყოფილხარ გასაჭირში?" და იგი უპასუხებს:

[1] იხილეთ: საჰიჰ მუსლიმში, #186, და საჰიჰ ალ-ბუხარში, #6571.
[2] იხილეთ: საჰიჰ მუსლიმში, #188, და და მოსნად აჰმადში, #13368.
[3] იხილეთ: საჰიჰ ალ-ბუხარში, #6568, და მოსნად აჰმადში, #13368.
[4] იხილეთ: საჰიჰ მუსლიმში, #2825, და და მოსნად აჰმადში, #8609.

"არა, ჩემო ღმერთო, ო, უფალო" არასდროს გავტანჯულვარ, არასდროს ვყოფილვარ გასაჭირში"}[1].

სამოთხეში თუ მოხვდებიტ, თქვენ იქ ბედნიერი ცხოვრება გელით ჴ ავადმყოფობის, ტკივილის, დარდისა და სიკვდილის გარეშე; ღმერთი კმაყოფილი იქნება შენით; და იქ შენ სამუდამოდ იცხოვრებ. ღმერთმა თქვა ყურანში:

> *{ვინც ირწმუნონ და კეთილი საქმე ჰქმნან, წყალის, ნაკადულით მორწყულ ქალკოტებში შევიყვანოთ. საუკუნოთ დაემკვიდრონ იქა...} (ყურანი, 4-ე სურა; 60-ე მუხლი)*

(სამოთხისა და სიკვდილის შემდგომ ცხოვრებაზე დამატებითი ინფორმაციის მოსაპოვებლად გთხოვთ, ესტუმრეთ www.islam-guide.com/hereafter).

## (2) ხსნა ჯოჯოხეთის ცეცხლისგან

ღმერთმა თქვა ყურანში:

*{ვინც ურჯულოა და ურჯულო კვდება, შეუძლებელია მისი ხსნა იმ ოქროითაც კი, რამდენსაც დედამიწა შეიცავს, დამცველი არ ეყოლოს} (ყურანი, 3-ე სურა, 85-ე მუხლი)*

ასე რომ, ეს ცხოვრება ჩვენი შანსია იმისთვის, რომ სამოთხეში მოხვდეთ და ჯოჯოხეთის ცეცხლს გავექცეთ, რადგანაც ვინმე რწმენის გარეშე რომ მოკვდება, მას აღარ ექნება ამქვეყნად დასაბრუნებელი მეორე შანსი, რათა ირწმუნოს. ღმერთმა ისიც თქვა ყურანში, თუ რა დაემართებათ ურწმუნოებს განკითხვის დღეს:

*{ერთი განახა იმ დროს, როცა ჯოჯოხეთის ცეცხლში ჩაცვივნულებმა დაიძახონ: ნეტა ღმერთი იპრიანებდეს და დედამიწაზე გადაგვსხამდენ! ჩვენის უფლის სასწაულების სიცრუედ აღარ ჩავაგდებდით: მორწმუნე ვიქმნებოდითო!} (ყურანი, 6-ე სურა, 27-ე მუხლი)*

მაგრამ მეორე შესაძლებლობა არავის მიეცემა.

[1] იხილეთ: საჰიჰ მუსლიმში, #2807, და მოსნად აჰმადში, #12699.

შუამავალმა მუჰამედმა* თქვა: {განკითხვის დღეს ჯოჯოხეთის ცეცხლისთვის განწირულ ამქვეყნად მცხოვრები უბედნიერესი კაცი ჯოჯოხეთის ცეცხლში ერთხელ ჩავარდება. შემდეგ მას ჰკითხავენ: "ადამის შვილო, ოდესმე კეთილი საქმე ჩაგიდენია? ოდესმე ნეტარი თუ ყოფილხარ?" ის უპასუხებს: "არა, ჩემო ღმერთო, ო უფალო"}[1].

## (3) ნამდვილი ბედნიერება და შინაგანი სიმშვიდე



ნამდვილი ბედნიერების და სიმშვიდის მოპოვება მხოლოდ უფლისა და ამ სამყაროს შემქნელის ბრძანებების შესრულებისას შეიძლება მოიპოვო. ღმერთმა თქვა ყურანში:

*{რომელთაცა ჰსწამსთ და რომელთაც გული უშიშრად განისვენებს ღვთის მოგონებით} (ყურანი, 13-ე სურა; 28-ე მუხლი)*

იმას კი, ვინც ყურანს ზურგს აქცევს, ამქვეყნად მძიმე ცხოვრება ელის:

*{ხოლო ვინც ჩემს გაფრთხილებას გადაუხვიოს[2], ცხოვრება უბედურად განატაროს. ჩვენ ვუბრძანოთ, ბრმად გამოცხადდეს განკითხვის დღესა} (ყურანი, 20-ე თავი, 123-124 მუხლები)*

ამან შეიძლება ისიც ახსნას, რატომ სჩადიან მატერიალურად უზრუნველყოფილი ადამიანები თვითმკვლელობას. მაგალითად, გავიხსენოთ ქეთ სტივენსი (ახლა იუსუფ ისლამი), ყოფილი პოპ მომღერალი, რომელიც ერთი გამოსვლაში ხანდახან 150 000 დოლარსაც კი იღებდა. ისლამის მიღების შემდეგ, მან

ისეთი ჭეშმარიტი ბედნიერება და სიმშვიდე ჰპოვა, როგორიც მატერიალური წარმატებისას არ ჰქონია[3].

[1] იხილეთ: საჰიჰ მუსლიმში, #2807, და მოსნად აჰმადში, #12699.
[2] არც ყურანის სწამს და არც წესებს ემორჩილება.
[3] იმ შემთხვევაში, თუ დაგაინტერესებთ, რას განიცდის ისლამის მიღების შემდეგ ქეთ სტივენსი (იუსუფ ისლამი), შეგიძლიათ წერილი მისწეროთ შემდეგ მისამართზე: დიგსველ სტირიტი #2, ლონდონი, გაერთიანებული სამეფო.

იმ ადამიანების ამბების გასაგებად, რომლებმაც ისლამი მიიღეს და იმის გასაგებად თუ "რატომ არის ისლამში ჩვენი ერთადერთი არჩევანი"[1], ესტუმრეთ www.islam-gude.xom/stories. am veb gverdsa da wignSi waikiTxavT, ras fiqroben da ganicdian saxvadasxva warmomavlobisa da ganaTlebis mqone adamianebi, romlebmac islami miiRes.

## (4) ჩადენილი ცოდვების მიტევება

როდესაც ვინმე მუსლიმანობას იღებს, მას ღმერთი ყველა ჩადენილ ცოდვას ჰპატიობს. კაცი, სახელად არმი მუჰამედთან* მივიდა და უთხრა:

"გამომიწოდე შენი მარჯვენა ხელი და მე გპირდები, რომ ერთგული ვიქნები". ღვთის შუამავალმა* გაუწოდა მარჯვენა ხელი. არმმა თავისი ხელი უკან წაიღო. ღვთის შუამავალმა* ჰკითხა: {რა მოგივიდა, ო, არმ?} მან უპასუხა: "მოცემული პირობა უკან მიმაქვს". ღვთის შუამავალმა* ჰკითხა: {ამ პირობის შესრულებით რას ელოდი სანაცვლოდ?} არმმა უპასუხა: "იმას, რომ ღმერთი ჩადენილ ცოდვებს მომიტევებდა". ამაზე ღვთის შუამავალმა უპასუხა: {არ იცოდი, რომ ისლამის მიღებისას, ყველა ჩადენილი ცოდვა გეპატიება?}[2].

ისლამის მიღების შემდეგ, ადამიანი თავისი კეთილი თუ ცუდი ქმედებებისთვის, მუჰამედის* შემდეგი ნათქვამის მიხედვიტ განისჯება: {შენი ღმერთი, რომელიც ნეტარია და დიდებული, ყველაზე მოწყალეც არის. თუ ვინმე კარგი საქმის გაკეთებას ჩაიფიქრებს და ვერ შეასრულებს, ეს კეთილი საქმის შესრულებად ჩაეთვლება. და თუ შეასრულებს, 1000-დან 7000-მდე კეთილი საქმის შესრულებად ჩაეთვლება. თუ ბოროტი საქმის გაკეთებას ჩაიფიქრებს დ ავერ შეასრულებს, ეს მაინც კეთილი საქმის გაკეთებაში ჩაეთვლება. თუ შეასრულებს, ეს ცუდი საქმის გაკეთებად ჩაეთვლება ან ღმერთი ამ ცოდვას შეუნდობს}[3].

[1] ეს წიგნი დაწერილია მუჰამედ შაჰიდის მიერ. ამ წიგნის ასლის მისაღებად გთხოვთ, ესტუმრეთ www.islam-gude.xom/ სტორიეს ან დაუკავშირდით 69-79 გვერდებზე მითითებულ რომელიმე ორგანიზაციას.
[2] იხილეთ: საჰიჰ მუსლიმში, #121, და მოსნად აჰმადში, #17357.
[3] იხილეთ: მოსნად აჰმადში, #2515, და საჰიჰ მუსლიმში, #131.

## თავი 3

## მნიშვნელოვანი ცნობები ისლამზე

### რა არის ისლამი?

რელიგია ისლამი იმის მიღება და მორჩილებაა, რაც ღმერთმა თავის ბოლო შუამავალს, მაჰამედს* გადასცა.

რამდენიმე მთავარი ისლამური რწმენა:

1) ღვთის რწმენა:

მუსლიმანებს სჯერათ ერთი, ერთადერტი და განუმეორებელი ღმერთისა, რომელსაც არც ძე ჰყავს, არც მოკავშირე და არავის აქვს უფლება, თაყვანი სცეს სხვა ღმერთს. ის არის ჭეშმარიტი ღმერთი და სხვა ღვთაება არ არსებობს. მას აქვს ყველაზე დიადი სახელები და თვისებები. არავის აქვს მისნაირი ღვთაებრიობა და მისნაირი თვისებები. ყურანში ღმერთი თავის თავს აღწერს:

*{ჰსთქვი: ღმერთი ერთი არის. ღმერთს მიმართავს გაჭირვების დროს ყოველი სულდგმული. არ უშობია, არც შობილა. სწორი არ ჰყავს, რაშიც უნდა იყოს.} (ყურანი, 112-ე სურა; 1-4 მუხლები)*



არავის აქვს უფლება შესთხოვოს, თაყვანი სცეს, ილოცოს და გააღმერთოს სხვა, გარდა ღვთისა.

მხოლოდ ღმერთია ყოვლისშემძლე, უზენაესი და მთელი სამყაროს შემქმნელი. ყველაფერზე იგი ზრუნავს. იგი ყოველთვის ეხმარება თავის ქმნილებებს, და მისი ქმნილებები ყოველთვის მასზე არიან დამოკიდებული. მას ყველაფერი ესმის, ყველაფერს ხედავს და ყველაფერი იცის. მისი ცოდნა ყველაფერს მოიცავს- ფარულს და ღიას, პირადულს და საზოგადოს. იცის, რა მოხდა, რა მოხდება და როგორ მოხდება. არაფერი ხდება ამქვეყნად მისი ნების გარეშე. რაც ნებავს, მოხდება და რაც არ ნებავს, არასოდეს მოხდება. მისი სურვილი ამ ქვეყნად ყველა ქმნილების სურვილზე მაღლა დგას. მას ყველაფრის ძალა შესწევს და ყველაფერი შეუძლია. იგი ყველაზე დიდებული, ყველაზე შემბრალებელი და ყველაზე გულმოწყალეა. მუჰამედის* ერთ-ერთი გამონათქვამის მიხედვით, ღმერთი უფრო მოწყალეა თავისი ქმნილებების მიმართ, ვიდრე დედა შვილის მიმართ[1]. ღმერთი შორს არის უსამართლობისა და ტირანიისგან. მისი სიბრძნე ყველა მის ქმედებისა და ბრძანებაში ჩანს. თუ ვინმეს რამის თხოვნა უნდა ღმერთისგან, შეუძლია პირდაპირ სთხოვოს, შუამავლის გარეშე.

ღმერთი არ არის მესია, და მესია არ არის ღმერთი[2]. თუმცა თავად ქრისტე ამას უარჰყოფდა. ღმერთმა თქვა ყურანში:

*{ურჯულოა, ვინც ამბობს, ღმერთია მესია, მარიამის ძეო. განა თვითონ მესიამ არა ჰსთქვა: ისრაელის შვილებო, თაყვანი ეცით ღმერთსა, რომელიც ჩემი უფალია და თქვენიცაო? ვინც ღმერთს სხვა ღმერთებს*

*დაუამხანაგებს, ღმერთმა ამას აუკრძალოს წალკოტში შესვლა და სამყოფადაც ცეცხლი ექმნეს. უკუღმართები შველას ნუღარ ელიან}* *(ყურანი, 5-ე სურა; 76-ე მუხლი)*

[1] იხილეთ: საჰიჰ მუსლიმში, #2754, და საჰიჰ ალ-ბუხარში, #5999.
[2] 1984 წლის 25 ივნისს, "ასოშიეითიდ პრესის" ცნობით, გამოკითხვების თანახმად ანგლიკანურ ეპისკოპოსთა უმეტესობა ამბობს, რომ ქრისტიანებს არ მოეთხოვებათ, რომ აღიარონ მესია როგორც ღმერთი. ამ აზრზე იყო ინგლისის 39 ეპისკოპოსიდან 31. დამატებითმა გამოკითხვამ აჩვენა, რომ ამ 31-დან 19 თვლიდა, რომ იესო ღმერთის უმაღლესი შუამავალი იყო. გამოკითხვა ჩაატარა ლონდონის უიკენდის ტელევიზიის საკვირაო რელიგიურმა პროგრამამ კრედომ.

ღმერთი არის სამება. ღმერთმა თქვა ყურანში:

*{ურჯულოა, ვინც ამბობს: ღმერთი მასამეა სამებისაგანო, მაშინ როდესაც არა არს ღმერთი თვინიერ ერთადერთის ღვთისა, თუ არ დაიშალონ... უეჭველად ურჯულოებს სავალალო სასჯელი ეწიოსთ. უფალთან ნუ თუ არ მოიქცნენ, ნუ თუ მიტევება არ შესთხოვონ? სულგრძელ და შემბრალებელია. მესსია, მარიამის ძე მხოლოდ შუამავალია...} (ყურანი, 5-ე სურა; 77-79 მუხლები)*

ისლამი უარყოფს, რომ ღმერთმა მეშვიდე დღეს დაისვენა, რომ იგი ერთ-ერთ თავის ანგელოზს შეერკინა, რომ მას ადამიანებმა შეთქმულება მოუწყეს და რომ მან რომელიმე ადამიანის სახე მიიღო. ეს ყველაფერი მკრეხელობად ითვლება. ღმერთი დიდია. იგი შორს არის არასრულყოფილებისგან. იგი არასოდეს იღლება. იგი არასოდესთვლემს და არასოდეს სძინავს.

არაბული სიტყვა ალლაჰი ღმერთს ნიშნავს (ერთი და ჭეშმარიტი ღმერთი, რომელმაც მთელი სამყარო შექმნა). სიტყვა ალლაჰი ღმერთის სახელია, რომელსაც არაბები-არაბი მუსლიმანებიც და არაბი ქრისტიანებიც გამოიყენებენ. ეს სიტყვა სხვა არაფრის აღნიშვნელია, გარდა ერთი ჭეშმარიტი ღმერთისა. არაბული სიტყვა ალლაჰი ყურანში 2150-ჯერ არის ნახსენები. სიტყვა ალლაჰი ღმერთს ნიშნავდა არამეულ ენაზე, არაბულთან დაახლოებულ იმ ენაზე, რომელზეც იესო საუბრობდა.

2) ანგელოზების რწმენა:

მუსლიმანებს ანგელოზების არსებობის სჯერათ და მათ წმინდა არსებებად თვლიან. ანგელოზები მხოლოდ ღმერთს ეთაყვანებიან, მხოლოდ ღმერთს უჯერებენ და მხოლოდ მის ბრძანებებს ასრულებენ. ანგელოზთა შორის არის გაბრიელი, რომელმაც მუჰამედს* ყურანი გადმოსცა.

3) საღვთო წიგნების რწმენა:

მუსლიმანებს სჯერათ, რომ ღმერთი თავის წიგნებს თავისივე შუამავლებს გადასცემდა. ამ წიგნებს შორის არის ყურანი, რომელიც ღმერთმა მაჰამედს* გადასცა. ღმერთმა ყურანი შეცვლასა და დამახინჯებისგან დაიცვა. ღმერთმა თქვა:

*{უწყება გადმოვავლინეთ და მისი მცველნიცა ვართ} (ყურანი, 15-ე სურა; 9-ე მუხლი)*

4) შუამავლების და ღვთის გზავნილების რწმენა:

მუსლიმანებს ღმერთის წინასწარმეტყველებისა და შუამავლების სწამთ. მაგალითად ისეთების, როგორებიც არიან: ადამი, ნოე, აბრამი, ისმაელი, ისააკი, იაკობი, მოსე და იესო (მშვიდობით იყვნენ). მაგრამ ღმერთის უკანასკნელიშუამავალი, რომელიც მან კაცობრიობას მოუვლინა, მუჰამედი* იყო. მუსლიმანებს სჯერათ, რომ მუჰამედი* ღვთის მიერ გამოგზავნილი უკანასკნელი შუამავალია, რადგანაც ღმერთმა თქვა:

*{უჰამმად თქვენ შორის არც ერთის ადამიანისთვის არაა მამა. იგია ღვთის მოვლინებულ და წინასწარმეტყველთა მეჭედი...} (ყურანი, 33-ე სურა; 40-ე მუხლი)*

მუსლიმანებს სჯერათ, რომ ყველა გზავნილი და შიამავალი ადამიანი იყო, რომლებსაც არცერთი ღვთიური თვისება არ გააჩნიათ.

5) განკისთვის დღის რწმენა:

მუსლიმანებს განკითხვის დღის (მკვდრეთით აღდგენის) სჯერათ. ამ დღეს ყველა ადამიანი მკვდრეთით აღდგება და ღვთის სასამართლოს წინაშე წარსდგება.

6) ალ-ქადარის რწმენა:

მუსლიმანებს ალ-ქადარის, ღვთაებრივი ბედისწერის სჯერათ. მაგრამ ეს იმას არ ნიშნავს, რომ ადამიანს თავისუფალი ნება არ გააჩნია. ეს იმას ნიშნავს, რომ მათ შეუძლიათ არჩევანი გააკეთონ სწორსა და მცდარს შორის და ამ არჩევანის გამო პასუხისმგებლობა მათ ეკისრებათ.

ღვთაებრივი ბედისწერის რწმენა ოთხ რამეს გულისხმობს:

1) ღმერთმა ყველაფერი იცის. მან იცის, რა მოხდა და რა მოხდება.
2) ღმერთს აღნუსხული აქვს, რა მოხდა და რა მოხდება.
3) რაც ღმერთს სურს, მოხდება, ხოლო რაც არ სურს, არ მოხდება.
4) ღმერთია ყველაფრის შემქნელი.

(ისლამურ რწმენაზე დამატებითი ინფორმაციის მოსაპოვებლად, გთხოვთ, ესტუმრეთ წწწ.ისლამ-გუიდე.ცომ/ბელიეფს)

## არსებობს თუ არა სხვა წმინდა წყარო ყურანის გარდა

დიახ. სუნა (შუამავალ მაჰამედის* ქცევა და სიტყვები) ისლამის მეორე წმინდა წყაროა. სუნა ჰადისებისგან შედგება. ჰადისები მუჰამედის* ქცევებისა სა სიტყვების თანამეაზრეების მიერ გადმოცემული კრებულია. სუნას რწმენა ერთ-ერთი მთავარი ისლამური რწმენაა.

ღვთის შუამავალ მუჰამედის* გამონათქვამების მაგალითები:

- *{მორწმუნეები, თავიანთი სიყვარული, შექყალებითა და კეთილშობილებით, ერთ მთლიან სხეულს ჰგვანან: თუ რომელიმე ნაწილია ავად, მთელს სხეულს სტანჯავს უძილობა და სიცხე}*[1].

- *{საუკეთესო მორცმუნეები მორწმუნეთა შორის ზნეობრივად ამაღლებული არიან. ზნეობრივად ამაღლებულთა შორის კი საუკეთესონი ისინი არიან, ვინც ცოლებს საუკეთესოდ ექცევიან}*[2].

- *{არცერთი თქვენგანი არ იტვლება მორწმუნედ, სანამ იმას არ უსურვებს თავის ძმას, რასაც თავის თავს უსურვებს}*[3].

- *{შეწყალებულების მიმართ შეწყალებას ყოვლისშემწყალე იჩენს. გამოიჩინე მოწყალება დედამიწაზე მცხოვრებთათვის და ღმერთი გამოიჩენს მოწყალებას შენ მიმართ}*[4].

- *{თქვენი მოძმეებისთვის გაღიმება მოწყალების გაცემაა...}*[5].
- *{კარგი სიტყვა მოწყალების გაცემაა}*[6].

[1] იხილეთ: საჰიჰ მუსლიმში, #2586, და საჰიჰ ალ-ბუხარში, #6011.
[2] იხილეთ: მოსნად აჰმადში, #7354, და ალ-ტირმიზში, #1162.
[3] იხილეთ: საჰიჰ ალ-ბუხარში, #13, და საჰიჰ მუსლიმში, #45.
[4] იხილეთ: და ალ-ტირმიზში, #1924, და აბუ-დავუდში, #4941.
[5] იხილეთ: და ალ-ტირმიზში, #1956.
[6] იხილეთ: საჰიჰ მუსლიმში, #1009, და საჰიჰ ალ-ბუხარში, #2989.

*- {ვისაც ღმერთისა და განკითხვის დღის სჯერა, თავის მეზობელს კარგად უნდა ექცეოდეს}*[1].

*- {ღმერთი გარეგნობისა და სიმდიდრის მიხედვით არ განგსჯის, ის შენს გულს შეხედავს და შენს ნამოქმედარში იხედება}*[2].

*- {მუშას ჯამაგირი იქამდე გადაუხადე, სანამ ოფლი შეაშრება}*[3].

*- {ბილიკზე მიმავალ კაცს ძალიან მოსწყურდა. ჭამდე მიაღწია, შიგნით ჩავიდა, სითხე დალია და ამოვიდა. შემდეგ დაინახა ძაღლი, რომელიც წყურვილის მოსაკლავად ტალახიანი გუბიდან სვამდა წყალს. კაცმა თქვა: "ეს ძაღლიც ისეთივე მოწყურებულია, როგორც მე ვიყავი." ასე რომ, ჭაში ისევ ჩავიდა, თავისი ფეხსაცმელი წყლით აავსო და ძაღლს დაალევინა. ასე რომ, ღმერთმა მას მადლობა მოუხადა დაყ ველა ცოდვა შეუნდო.} ღვთის შუამავალს ჰკითხეს: "ცხოველებისთვის გაწეული სიკეთისთვის დაგვაჯილდოვებენ?" მან უპასუხა: {სიკეთის გამოჩენა ყოველთვის ჯილდოვდება, გინდ ცხოველის მიმართ გამოჩენია, გინდა ადამიანისა}*[4].

## რას გვეუბნება ისლამი განკითხვის დღეზე

ქრისტიანების მსგავსად მუსლიმანებსაც სჯერათ, რომ ამქვეყნიური ცხოვრება არსებობის სხვა საფეხურზე გადასასვლელად საჭირო მოსამზადებელი პერიოდია. ამქვეყნიური ცხოვრება იმქვეყნიური ცხოვრების გასაგრძელებლად საჭირო გამოცდაა. დადგება დღე, როცა მთელი სამყარო განადგურდება და ადამიანები ღვთის სამსჯავროს წინაშე წარსადგომად მკვდრეთით აღსდგებიან. ეს იმ ცხოვრების დასაწყისი იქნება, რომელიც არასოდეს დასრულდება. ამ დღეს განკითხვის დღე ჰქვია. ამ დღეს ღმერთი იმას მიანიჭებს ადამიანს, რაც მან თავისი რწმენითა და ქმედებებით დაიმსახურა. ის მუსულმანი, ვინც ირწმუნებს, რომ “არ არსზობს სხვა ჭეშმარიტი ღმერთი გარდა ერთისა და მუჰამედი ღვთის შუამავალია”, განკითხვის დღეს დაჯილდოვდება და სამოთხეში სამუდამოდ მოხდება. ღმერთი თქვა:

[1] იხილეთ: საჰიჰ მუსლიმში, #48, და საჰიჰ ალ-ბუხარში, #6019.
[2] იხილეთ: საჰიჰ მუსლიმში, #2564.
[3] იხილეთ: იბნ მაჯაში, #2443.
[4] იხილეთ: საჰიჰ მუსლიმში, #2244, და საჰიჰ ალ-ბუხარში, #2466.

*{ხოლო ვისაცა ჰსწამსთ და კეთილს შვრებიან, სამოთხეს ეუფლონ და იქვე საუკუნოდ დაჰყონ.} (ყურანი, 2-ე სურა; 76-ე მუხლი)*

მაგრამ ისინი, ვინც ისე დაიღუპებიან, რომ არ ირწმუნებენ, რომ ”არ არსებობს სხვა ჭეშმარიტი ღმერთი, გარდა ერთისა და მუჰამედი ღვთის შუამავალია”_ სამოთხის კარი მათთვის სამუდამოდ დაიხურება და ისინი ჯოჯოხეთის ცეცხლში მოხვდაბიან. ღმერთმა თქვა:

*{ვისაც ენატრება სხავა აღსარება გარდა ღვთის ნების მინდობისა (ისლამისა), აღსარება იგი არ შეიწყნარონ მისგან და საიქიოსაც უბედურთა შორის იქმნეს.} (ყურანი, 3-ე სურა, 79-ე მუხლი)*

ღმერთმა აგრეთვე თქვა:

*{ვინც ურჯულოა და ურჯულო კვდება, შეუძლე-ბელია მისი ხსნა მკაცრის სასჯელისაგან იმ ოქროითაც კი, რამდენსაც დედა-მიწა შეიცავს, დამცველი არ ეყოლოს} (ყურანი, 3-ე სურა; 85-ე მუხლი)*

ვინმეს გაუჩნდება კითხვა:”მგონი, ისლამი კარგი რელიგიაა, მაგრამ თუ ისლამს მივიღებ, ჩემი ოჯახი, ჩემი მეგობრები და სხვა ადამიანები დევნასა და ჩემს დაცინვას დაიწყებენ? ხოლო თუ ისლამს არ მივიღებ, მაინც მოვხდები სამოთხეში და ჯოჯოხეთის ცეცხლს გადავურჩები?”

ამ კითხვის პასუხი ზემოთ მოყვანილი მუხლია: ”ვისაც ენატრება სხვა აღსარება გარდა ღვთის ნების მინდობისა (ისლამისა), აღსარება გარდა ღვთის ნების მინდობისა (ისლამისა), აღსარება იგი არ შეიწყნარონ მისგან და საიქიოსაც უბედურთა შორის იქმნეს.”

მას შემდეგ რაც მუჰამედს* ხალხის ისლამისკენ მოწოდება დაავალა, იგი არცერთი სხვა რელიგიის ცნობას არ აღიარებს. ღმერთი ჩვენი შემქნელი და შემოქმედია. მან ყველაფერი, რაც დედამიწაზე არსებობს, ჩვენთვის შექმნა. ყველაფერი კარგი და დიდებული ჩვენ მისგან მოგვეცა. ასე რომ, როდესაც ვინმე ღმერთს, შუამავალ მაჰამედს* და ისლამს არ ირწმუნებს, მას იმქვეყნად დასჯა არ ასცდება. ჩვენი შემოქმედის მთავარი მიზანი ის არის, რომ მას სცენ თაყვანი და მას დაემორჩილონ, როგორც ეს წმინდა ყურანის 51-ე სურის 56-ე მუხლში თქვა.

ჩვენი ცხოვრება ძალზე ხანმოკლეა. ურწმუნოები განკითხვის დღეს იტყვიან, რომ მათ მიერ განვლილი ცხოვრება ერთი დღე ან დღის რაღაც ნაწილი იყო. ღმერთმა თქვა ყურანში:

> *{ღმერთმა ჰკითხოს მათ: რამდენ წელი - წადს დარჩით ქვეყანაზედ? მიუგონ:*
> *მარტო ერთ დღეს დავრჩით, ან მხოლოდ დღის ერთ რასმე ნაწილსა...}*
> *(ყურანი, 23-ე სურა; 114-115-ე მუხლები)*

ღმერთმა თქვა:

> *{ნუ თუ გეგონათ, ტყუილუბრალოდ გყავდით გაჩენილი და არ გამოცხადდებოდით ჩვენს წინაშე? იდიდოს ღმერთი იგი, ჭეშმარიტი მეფე; არა არს სხვა ღმერთი მისა თვინიერ.} (ყურანი, 23-ე სურა, 117-ე მუხლი)*

იმქვეყნიური ცხოვრება ნამდვილი ცხოვრებაა. იქ ყოფნა, როგორც სულიერი, ასევე ფიზიკური თვალსაზრისითაც კარგია. იქ ჩვენ ჩვენს სულებსა და ცხეულებთან ერთად ვიცხოვრებთ. ამქვეყნისა და საიქიოს შედარებისას, მუჰამედმა* თქვა: {ამ ქვეყნის ღირებულება იმ ქვეყანასთან შედარებით თითქმის იგივეა, რაც ზღვაში თითის ჩაყოფის შემდეგ ამოგყვება.}[1] ამქვეყნიური ცხოვრება იმქვეყნიურთან შედარებით იგივეა, რაც ზღვის წვეთი ზღვასთან შედარებით.

## როგორ უნდა გახდეს ადამიანი მუსულმანი?

ღრმა რწმენით შემდეგი ფრაზის წარმოთქმისას-"ლაა ილაჰე ილლე ლლაჰ, მუჰამმედურ რესულულლაჰ"_ ადამიანი მუსულმანი ხდება. ეს გამონათქვამი ნიშნავს "არ არსებობს სხვა ღმერთი, გარდა ალაჰისა2 და მუჰამედი ღვთის შუამავალია".

[1] იხილეთ: საჰიჰ მუსლიმში, @#2858, და მოსნად აჰმადში, @#17560.
[2] როგორც 55-ე გვერდზე აღვნიშნეთ, არაბული სიტყვა ალაჰი ღმერთს ნიშნავს (ერთი ჭეშმარიტი ღმერთი, რომელმაც სამყარო შექმნა). სიტყვა ალაჰი ღმერთის სახელი, რომელსაც არაბები ჯ არაბი მუსლიმანებიც და არაბი ქრისტიანებიც გამოიყენებენ. სიტყვა ალაჰზე უფრო დაწვრილებით საუბარია 47-ე გვერდზე.

პირველი ნაწილი ”არ არსებობს სხვა ჭეშმარიტი ღმერთი, გარდა ერთისა” იმას ნიშნავს, რომ თაყვანი ღმერთის გარდა სხვა არავის უნდა სცე და რომ ღმერთს არც მე ჰყავს და არც მოკავშირე. მუსლიმანი რომ გახდეს, ადამიანმა უნდა:

- ირწმუნოს, რომ წმინდა ყურანი უფლის მიერ გადმოცემული ღვთაებრივი სიტყვაა.
- ირწმუნოს, რომ განკითხვის დღე მართლაც არსებობს და როგორც ღმერთმა თქვა ყურანში, ის აუცილებლად დადგება.
- აღიაროს ისლამი თავის რელიგიად.
- არავის სცეს თაყვანი გარდა ღმერთისა.

შუამავალმა მუჰამედმა* თქვა: {*ღმერთი უფრო მოწყალეა მათთვის, ვინც მიმართავს მას მონანიების მიზნით და არა მათვის, ვისაც ბუნებაში აქლემით სეირნობის დროს აქლემი გაექცევა და მთელს მიხ საჭმელსა და სასმელს წაიღებს დამ ას სრულიად უიმედოდ დატოვებს. ამ დროს ეს ადამიანი მიდის ხესთან და მიხ ჩრდილში წვება (სიკვდილის მოლოდინში), რახან მას აღარ დარჩა იმედი თავისი აქლემის პოვნისა. შემდეგ ასეთ მდგომარეობაში (სასოწარკვეთილებაში) მოულოდნელად მისი აქლემი ბრუნდება. ადამიანი მიხ აღვირს იჭერს და მთელი ძალით გაჰყვირის: “ღმერთო, შენ ჩემი მორჩილი ხარ, მე კი შენი უფალი!” მისი შეცდომა მხოლოდ და მხოლოდ მიხ უაზრო ბედნიერებაშია.*}[1]



შესასვლელის კარზე ამოტვიფრულია გამოთქმა “არ არსებობს სხვა ჭეშმარიტი ღმერთი, გარდა ერთისა და მუჰამედი ღვთის შუამავალია”.

[1] იხილეთ: საჰიჰ მუსლიმში, @#2747, და საჰიჰ ალ-ბუხარში, #6309.

## რაზეა ყურანი?

ყურანი, ღვთის მიერ გადმოცემული ბოლო წიგნი, ყველა მუსლიმანის რწმენისა და ქმედების პირველწყაროა. ის ადამიანის ცხოვრებაში ყველა თემას შეეხება: სიბრძნეს, დოქტრინას, პატივისცემას, კანონსა და მისთანებს. მაგრამ მისი მთავარი თემა უფლისა და მისი ქმნილების ურთიერთობაა. ამავე დროს ის გვასწავლის, სამართლიანი საზოგადოების, ნორმალური ადამიანური ურთიერთობებისა და ობიექტური ეკონომიკური სისტემის ჩამოყალიბების გზას. გასათვალისწინებელია ის ფაქტი, რომ ყურანი მუჰამედს* არაბულად გადაეცა. ასე, რომ ყურანის ნებისმიერენაზე გაკეთებული თარგმანი არც ყურანია და არც მისი ერთერთი ვერსია, ის მხოლოდ და მხოლოდ ყურანის შინაარსს გადმოქვცემს. ყურანი მხოლოდ არაბულ ენაზე არსებობს, იმ ენაზე, რომლითაც იგი მუჰამედს* გადაეცემა.



## ვინ არის ღვთის შუამავალი მუჰამედი*?

მუჰამედი* დაიბადა მაქაში, 570 წელს. ვინაიდან მისი მამა მის დაბადებამდე გარდაიცვალა, ხოლო დედა კი ჴ ცოტა ხნის შემდეგ, მუჰამედის* აღზრდა ბიძამ ითავა. ბიძამისი ქურაიშის პატივსაცემი თემის წევრი იყო. მუჰამედი* გაუნათლებელი იყო, მან არც წერა იცოდა და არც კითხვა. ის სიკვდილამდე გაუნათლებელი დარჩა. მუჰამედის*, როგორც შუამავლის მისიამდე მისი ხალხი მეცნიერების მნიშვნელობას არ აღიარებდა და უმეტესობა გაუნათლებელი იყო. მუჰამედი* ძალიან მართალი, გულწრფელი და გულმოწყალე ახალგაზრდა გახლდათ. მისი ნდომა ყოველთვის შეიძლებოდა. ის ისეთი სანდო იყო, რომ ხალხი მას ზუსტად ასე მიმართავდა, "სანდო მუჰამედი"[1]. მუჰამედი* ძალზე ღვთისმოსავი იყო და სძულდა მისი საზოგადოების წარმათული შეხედულებები.

ორმოცი წლისა რომ იყო, მუჰამედს* ანგელოზი გაბრიელი პირველად გამოეცხადა. ასეთი განცხადებები ოცდასამ წელს გაგრძელდა, რის შედეგადაც ყურანი დაიწერა.

[1] იხილეთ: მოსნად აჰმადში, # 15078.



მას მერე, რაც მუჰამედმა* ყურანისა და ღვთის მიერ გადმოცემული ჭეშმარიტების ქადაგება დაიწყო, მას და მის მიმდევრების მცირერიცხოვან ჯგუფს ურწმუნოები დიდ სირთულეებს უქმნიდნენ. ეს დევნა იმდენად გამძაფრდა, რომ 622 წელს ღმერთმა მათ გადასახლება უბრძანა. მუსლიმანური კალენდარი სწორედ იმ დღიდან იწყება, როდესაც მუჰამედი* მექადან მედინაში გადასახლდა. მედინა სულ რაღაც 420 კილომეტრითაა დაშორებული მექადან.

რამდენიმე წლის შემდეგ, მუჰამედმა* და მისმა მიმდევრებმა მექაში დაბრუნება შეძლეს, სადაც მტრებს ყველაფერი აპატიეს. იმ დროისათვის, როდესაც მუჰამედი* 63 წლის ასაკში გარდაიცვალა, თითქმის მთელი არაბეთის ნახევარკუნძული გამუსლიმანდა. მისი სიკვდილის შემდეგ ერთი საუკუნის თავზე კი ისლამი დასავლეთით ესპანეთამდე გავრცელდა, ხოლო აღმოსავლეთით-ჩინეთამდე. ისლამის ასეთი სწრაფი და მშვიდობიანი გავრცელების ერთ-ერთი უმთავრესი მიზეზი მისი ნათელი და ჭეშმარიტი დოქტრინა იყო. ისლამი მიმდევრებს მოუწოდებს, თაყვანი სცენ მხოლოდ ერთ ღმერთს, რომელიც ერთადერთია, თაყვანისცემის ღირსი.

შუამავალი მუჰამედი პატიოსანი, სამართლიანი, შემბრალებელი, გულმოწყალე, ერთგული და გაბედული ადამიანის ბრწყინვალე მაგალითი იყო. მიუხედავად იმისა, რომ მუჰამედი* კაცი იყო, იგი შორს იდგა ბოროტი ზრახვებისაგან და მხოლოდ ღვთისა და იმქვეყნიური სასუფეველისთვის იბრძოდა. მისი ქმედებებიდან საქციელიდან გამომდინარე, იგი ბოლომდე ღვთის ერთგული დარჩა.

(შუამავალ მუჰამედზე* დამატებითი ინფორმაციის მოსაპოვებლად გთხოვთ ესტუმროთ ვებ გვერდს წწწ. ისლამ-გუიდე.ცომ/მუჰამმად).

## როგორ იმოქმედა ისლამის გავრცელებამ მეცნიერებეის განვითარებაზე?

ისლამი ადამიანს მოუწოდებს, რომ მან თავისი ინტელექტისა და დაკვირვების უნარის შესაძლებლობა გამოიყენოს. ისლამის გავრცელებიდან რამდენიმე წელიწადში, დიდმა ცივილიზაციებმა და უნივერსიტეტებმა აყვავება იწყეს. აღმოსავლური და დასავლური იდეების სინთეზმა და ძველზე დაფუძნებულმა ახალმა ნააზრევმა უდიდესი წარმატება მოუტანა მედიცინის, მათემატიკის, ფიზიკის, ასტრონომიის, გეოგრაფიის, არქიტექტურის, ხელოვნების, ლიტერატურისა და ისტორიის დარგებს. ბევრი მნიშვნელოვანი სისტემა, მაგალითად, როგორიცაა ალგებრა, არაბული ციფრები, ნულის კონცეფცია, მუსლიმანური სამყაროდან შუასაუკუნეების ევროპაშიც გავრცელდა.





ასტროლაბია ერთ-ერთი ყველაზე მნიშვნელოვანი სამეცნიერო ინსტრუმენტი, რომელიც მუსლიმანებმა გამოიგონეს და რომელიც დასავლეთში ფართოდ გამოიყენება უკანასკნელ დრომდე.

მუსლიმანი ექიმები დიდ ყურადღებას აქცევდნენ ქირურგიას და უამრავი ქირურგიული ინსტრუმენტი გამოიგონეს, ისეთები, როგორც უძველეს ხელნაწერზეა გამოსახული.



ასევე მუსლიმანების შექმნილი იყო ისეთი მოწყობილობები, რომლებიც ევროპულ კვლევით ექსპედიციებს ამარტივებდა, მაგალითად, ასტროლაბია, დიდი ტრენზელი, სანავიგაციო რუკები და სხვა.

## რა სჯერათ მუსლიმანებს იესოს შესახებ

მუსლიმანები პატივს სცემენ და ქედს იხრიან იესოს წინაშე. ისინი კაცობრიობისთვის ღვთის მიერ გამოგზავნილ უდიდეს შუამავლად მიიჩნევენ. ყურანი ამტკიცებს მის უბიწო შობას და ერთ თავს ყურანში “მარიამი” ჰქვია. ყურანში აღწერილია იესოს შობა:

> *{ერთხელ ანგელოზებმა მარიამს უთხრეს: ღმერთი გახარებს თავისს სიტყვას. მას ეწოდოს მესია, იესო, მარიამის ძე, უჩინებულესი სააქაოსა და საიქიოს და ღვთის მოყვასთაგანი; ვინაიდან ხალხს უნდა ელაპარაკოს იგი აკვნის ყრმა და დაკაცებული, და მართალთა შორის იქმნეს. უფალო, მიუგო მარიამმა, როგორ მეყოლოს ძე? მამაკაცი არვიციმე? ანგელოზმა სიტყვა ჩამოართვა: ღმერთმა ისე გააჩინოს, როგორც ინებოს. იტყვის იყავ და იგიც იქმნებაო.} (ყურანი, 3-ე სურა; 40-42-ე მუხლები)*

იესო სასწაულებრივი გზით იშვა ღმერთის სურვილით. ღმერთმა ადამიც მამის გარეშე გააჩინა.ღმერთმა თქვა:

> *{ღვთის თვალში იესო იგივეა, რაც ადამ. ღმერთმა კეცისაგან დასახა იგი, შემდეგ ჰსთქვა: იყავიო და იგიც იქმნა.} ( ყურანი, 3-ე სურა; 52-ე მუხლი)*

მისი, როგორც შუამავლის დედამიწის მოვლინების დროს, იესომ უამრავი სასწაული მოახდინა. ღმერთი მოგვითხრობს, რა თქვა იესომ:

> *{“მე მოვდივარ თქვენთან უფლის სასწაულებ თანხლებული; ჩიტის ნაკვთი გავაკეთო თიხისგან, სული ჩავბერო და ღვთის ნებით ჩიტი გასულდგმულდეს; შობით ბრმა და კეთროვანი განვკურნო, მკვდრები აღვადგინო ღვთის ნებით; გითხრათ, რაცა ვსჭამოთ და დამალოთ თქვენს სახლებში....”} (ყურანი, 3-ე სურა; 43ე მუხლი)*



მუსლიმანებს სჯერათ, რომ იესო არ გარდაცვლილა. იესოს მტრებმა მისი დაღუპვა განიზრახეს, მაგრამ ღმერთმა ის გადაარჩინა და თავისთან ზეცაში აიყვანა. და იესოს იერსახე სხვა ადამიანს მიეცა. იესოს მტრებმა ის კაცი მოკლეს, ეგონათ, რომ ის იესო იყო. ღმერთმა თქვა:

> *{...ამბობენ: ჩვენ მოვკალით მესია, იესო მარიამის ძე, ღვთის მოვლინებულიო. არა, არ მოუკლავთ, ჯვარს არ უცვამთ; კაცი, რომელიც მას ჰგავდა, მიხ ადგილს მოიყვანეს...} (ყურანი, 4-ე სურა; 156-ე მუხლი)*

არც მუჰამედს* და არც იესოს არ შეუცვლიათ ღვრთის რწმენის ძირითადი დოქტრინა, რომელიც იქამდე სხვა შუამავლებმა იქადაგეს. პირიქით, მათ ის განაახლეს და გაამყარეს[1].

(იესოსა და ისლამის კავშირზე დამატებითი ინფორმაციის მოსაპოვებლად გთხოვთ, ესტუმროთ ვებ-გვერდს წწწ. ისლამ-გუიდე.ცომ/ჯესუს).

## რას ამბობს ისლამი ტერორიზმზე?

ისლამი, შემწყნარებელი რელიგია, ტერორიზმს კრძალავს. ღმერთმა თქვა ყურანში:

> *{ღმერთი არ გიშლით, კეთილ და სამართლიანთ იყვნეთ მათ მიმართ, რომელთაც თქვენ წინააღმდეგ არ უბრძოლიათ თქვენი სარწმუნოების გულისთვის და რომელთაც თქვენთა კერათაგან არ გაუძევებიხართ. მათ უყვართ სამართლიანად მომქცევნი.} (ყურანი, 60-ე სურა; 8-ე მუხლი)*

ღვთის შუამავალი მუჰამედი* ჯარისკაცებს ქალებისა და ბავშვების დახოცვას უკრძალავდა[2] და ეუბნებოდა: *{ნუ ჩაიდენთ ღალატს, ნუ გადააბიჯებთ ზღვარს და ნუ მოკლავთ ახალშობილს.}*[3]

[1] იხილეთ: საჰიჰ მუსლიმში, @#1744, და საჰიჰ ალ-ბუხარში, #3015.
[2] იხილეთ: საჰიჰ მუსლიმში, @#1731, და ალ-ტარმიზში, @#1408.
[3] იხილეთ: აგრეთვე სწამთ, რომ ღმერთმა წმინდა წიგნი იესოსაც მოუვლინა. ამ წინგს ინჯილი ერქვა. ამ წიგნის რამოდენიმე ნაწილი ჯერ კიდევ შემორჩენილია ახალი აღთქმაში, მაგრამ ეს იმას არ ნიშნავს, რომ მუსლიმანები დღევანდელ ბიბლიას აღიარებენ, ვინაიდან ეს ბიბლია ღმერთის მიერ მივლინებული წიგნის დედანი არ არის. ღმერთის მიერ მივლინებულმა წიგნმა განიცადა დამატებები, ცვლილებები და შემოკლებები. ეს იმ კომიტეტმაც განაცხადა, რომელმაც წმინდა ბიბლიაში ცვლილებები შეიტანა. ეს კომიტეტი 32 წევრისაგან შედგებოდა და ყველა მათგანი სწავლული იყო. მათ თავიანთი მიმოხილვა 50 კაცისაგან შემდგარ ექსპერტების კომისიას წარუდგინეს. აი, რაზე საუბრობდნენ კომიტეტის წევრები: "აშკარაა, რომ ტექსტი დროთა განმავლობაში შეცვლილია, მისი ორიგინალური ვერსიის აღდგენა შეუძლებელია. ჩვენ მხოლოდ საუკეთესო სწავლულების ხელოვნების იმედი

შეგვიძლია გვქონდეს, რომლებიც ტექსტის ორიგინალთან მიახლოებას შეეცდებიან". კომისია აგრეთვე აცხადებდა, რომ წიგნმა განიცადა დამატებები, ცვლილებები და შემოკლებები. ბიბლიის ტექსტის თაობაზე დამატებითი ინფორმაციის მოსაპოვებლად ესტუმრეთ ვებ-გვერდს წწწ.ისლამ-გუიდე.ცომ/ბიბლე.

იგი აგრეთვე ამბობდა:

*{ის, ვინც ისეთ ადამიანს მოკლავს, რომელსაც მუსლიმებისთვის ცუდი არაფერი დაუშავებია, ვერ შეიგრძნობს სამოთხის ნელსურნელებას, ნელსურნელებას,რომელიც 40 წლის დროის მონაკვეთშიც კი იგრძნობა.}*[1]

აგრეთვე, ღვთის შუამავალმა მუჰამედმა* აკრძალა სიკვდილით დასჯა კოცონზე დაწვით.[2]

მან მკვლელობა მეორე უმძიმეს ცოდვად დაასახელა,[3] და ხალხი გააფრთხილა, რომ განკითხვის დღეს, *{პირველ რიგში პასუხი იმათ მოეთხოვებათ, ვისაც ხელები სისხლში ექნება გასვრილი.[4]}*[5]

მუსლიმანები ცხოველებსაც კარგად ექცევიან და მათთვის რამის დაშავება აკრძალული აქვთ. ერთხელ ღვთის შუამავალმა მუჰამედმა თქვა: {ერთი ქალი იმისთვის დაისაჯა, რომ მას კატა იქამდე გამომწყვდეული ჰყავდა, ქალი მას არ აჭმევდა და არც ასმევდა და არც ათავისუფლებდა, რათა კატას ამა ქვეყნის მწერნნი შეეჭამა.}[6]

მან აგრეთვე თქვა, რომ ერთმა კაცმა მოწყურებულ ძაღლს წყალი დაალევინა და ამის გამო ღმერთმა მას ყველა ჩადენილი ცოდვა აპატია. მუჰამედს* ჰკითხეს: "ცხოველებისთვის გაწეული სიკეთისათვის დაგვაჯილდოვებენ?" მან უპასუხა: {სიკეთე ყოველთვის ჯილდოვდება, გინდ ცხოველის მიმართ გამოგიჩენია, გინდა ადამიანისა.}[7]

ცხოველის საკვებად გამოყენების მიზნით მოკვლისას, მუსლიმანები უნდა შეეცადონ, რაც შეიძლება ნაკლები ტანჯვა მიაყენონ მათ. ღვთის შუამავალმა მუჰამედმა* თქვა: {ცხოველის დაკვლისას დიდი მოქნილობა გამოიჩინე. ადამიანმა დანა კარგად უნდა გალესოს, რათა ცხოველს ტანჯვა ააცილოს.}[8]

[1] იხილეთ: საჰიჰ ალ-ბუხარში, #3166 და იბნ მაჯაჰში, #2686.
[2] იხილეთ: აბუ-დავუდში, #2675.
[3] იხილეთ: საჰიჰ ალ-ბუხარში, #6871 და საჰიჰ მუსლიმში, @#88.
[4] ნაგულისხმებია კვლა და დაშავება.
[5] იხილეთ: საჰიჰ მუსლიმში, @#1678, და საჰიჰ ალ-ბუხარში, #6533.
[6] იხილეთ: საჰიჰ მუსლიმში, @#2422, და საჰიჰ ალ-ბუხარში, #2365.
[7] მუჰამედის* ეს გამონათქვამი უფრო დეტალურადაა ნახსენები 59-ე გვერდზე. მოთხრობილია საჰიჰ მუსლიმში, @#2244, და საჰიჰ ალ-ბუხარში, #2466.
[8] იხილეთ: საჰიჰ მუსლიმში, @#1744, და საჰიჰ ალ-ბუხარში, #3015.

ზემოთმოყვანილი წინადადებებიდან და სხვა ისლამური ტექსტებიდან ნათლად ჩანს, რომ დაუცველი მოქალაქეების მიმართ განხორციელებული ტერორისტული აქტები, შენობებისა და კერძო საკუთრების მასობრივი განადგურება,

უდანაშაულო კაცებისთვის, ქალებისთვის და ბავშვებისთვის ზიანის მიყენება სასტიკად არის აკრძალული ისლამის მიერ. მუსლიმანები მშვიდი, მოწყალე, შემწყნარებლური რელიგიის მიმდევრები არიან და მუსლიმანობასთან საერთოდ არაფერ შუაშია ის ძალადობის აქტები, რომლებსაც მათ ხშირ შემთხვევაში მიაწერენ. თუ მუსლიმანი ტერორიზმის აქტს განახორციელებს, იგი ისლამის კანონებითაც დამნაშავე იქნება.

## ადამიანთა უფლებები და სამართალი ისლამში

ისლამი ადამიანს უამრავ უფლებას ანიჭებს. ქვემოთ მოყვანილია რამდენიმე ის უფლება, რომელსაც ისლამი იცავს.

ისლამური სახელმწიფოს მოქალაქეების სიცოცხლე და საკუთრება ხელშეუხებლად არის მიჩნეული – მნიშვნელობა არა აქვს, მისი პატრონი მუსლიმანია თუ არა. ისლამი აგრეთვე ღირსებასაც იცავს. ასე, რომ ისლამში ვინმესთვის შეურაცხყოფის მიყენება ან სასაცილოდ აგდება დაშვებული არ არის. ღვთის შუამავალმა მუჰამედმა* თქვა:{მხოლოდ თქვენი სისხლი, თქვენი საკუთრება და თქვენი ღირსებაა ხელშეუხებელი.}[1]

რასიზმი ისლამში დაშვებული არ არის, ისლამი ადამიანთა თანასწორუფლებიანობაზე შემდეგნაირად საუბრობს:

> *{ხალხნო! ერთის კაცისა და ქალისაგან გაგვიჩენიხართ; ოჯახებად და ტომებად დაგვინაწილებიხართ, რათა ერთმანეთის ცნობა გქონოდათ.ღვთის წინაშე ყოვლად ღირსი თქვენს შორის იგია, რომელსაც ყველაზე ეშინია მისი. დიახ, ღმერთი მეცნიერ და ყველაფრის მცოდნეა.} (ყურანი, 49-ე სურა; 13-ე მუხლი)*

ისლამი ამბობს, რომ დაუშვებელია კონკრეტულ ადამიანსა თუ რომელიმე ერს პრივილეგია იმისთვის მივანიჭოთ, რომ მას უფრო მეტი სიმდიდრე ან ძალაუფლება აქვს. ღმერთმა ყველა ადამიანი თანაბარუფლებიანი შექმნა, ისინი ერთმანეთისგან მხოლოდ თავიანთი რწმენითა და პატიოსნებით გამოირჩევიან. ღვთის შუამავალმა მუჰამედმა* თქვა:

[1] იხილეთ: საჰიჰ ალ-ბუხარში, #1739 და მოსნად აჰმადში, #2037.

> *{ო, ხალხო! თქვენი ღმერთი ერთია და თქვენი წინაპარიც (ადამი) ერთია. არაბი არაფრით სჯობია სხვას (არაარაბს) და სხვა არაფრით სჯობია არაბს, და წითური არაფრით სჯობია შავგრემანს, შავგრემანი კი არაფრით სჯობია წითურს,[1] განსხვავება მათ შორის მხოლოდ პატიოსნებაშია}[2]*

დღესდღეისობით კაცობრიობის უდიდეს პრობლემას რასიზმი წარმოადგენს. განვითარებულ საზოგადოებას ადამიანის მთვარეზე გაგზავნა შეუძლია, მაგრამ ადამიანთა შორის ზიზღი და ბრძოლა ვერ აღმოფხვრა. ღვთის შუამავალ მუჰამედის* მოღვაწეობიდან მოყოლებული, ისლამი მშვენიერ მაგალითს იძლევა, თუ, როგორ უნდა მოეღოს რასიზმს ბოლო. მექაში ყოველწლიურად სალოცავად ჩასვლა (ჰაჯი)

იმის აშკარა მაგალითია, რომ ისლამურ ერებს შორის მტრობა არ არსებობს. მექაში სალოცავად 2 მილიონამდე მუსლიმანი ჩადის მსოფლიოს სხვადასხვა ქვეყნიდან.

ისლამი სამართლიანი რელიგიაა. ღმერთმა თქვა:

*{ღმერთი გიბრძანებთ, სათანადო მისცეთ, ვისაც ერგებოდეს და თქვენნი მსგავსნი სამართლიანად განიკითხოთ.} (ყურანი, 4-ე სურა; 61-ე მუხლი)*

და ღმერთმა თქვა:

*{მიუკერძველ იყვენით, ვინაიდან ღმერთს უყვარს, ვინც მიუკერძველად მოქმედებს.} (ყურანი, 49-ე სურა, 9-ე მუხლი)*

[1] შუამავლის ნათქვამში ფერები ჩვეულებრივ მაგალიტებადაა მოყვანილი. ნაგულისხმებია, რომ ისლამში თეთრი, შავი, წითელი თუ სხვა ფერის გამო, ერთი ადამიანი მეორეს არაფრით სჯობია.
[2] იხილეთ: მოსნად აჰმადში, 22978.

ჩვენ იმათაც სამართლიანად უნდა მოვექცეთ, ვინც გვეზიზღება. ღმერთმა თქვა:

*{ნუ შეიძულებთ, რათა არ შეგელახოთ სამართლიანობის გრძნობა, რაც მყარის რწმენის საძირკველია.} (ყურანი, 5-ე სურა; 8-ე მუხლი)*

შუამავალმა მუჰამედმა თქვა: {ხალხნო, უფრთხილდით უსამართლობას, განკითხვის დღეს უსამართლობისათვის თქვენ სრული წყვდიადი მოგიცავთ.}[1]

და ვისაცთავისი უფლებები ჩამორთმეული აქვს, განკითხვის დღეს დაუბრუნდება. წინასწარმეტყველმა მუჰამედმა თქვა:{ განკითხვის დღეს უფლებები დაუბრუნდებათ მათ, ვისაც ჩამორთმეული ჰქონდათ.}[2].

## რა მდგომარეობა უკავია ქალს ისლამში?

ისლამი ქალს ჴ გათხოვილს ან გაუთხოვარს ჴ საკმაოდ დიდ თავისუფლებას ანიჭებს. ქალს აქვს უფლება ჰქონდეს და განკარგოს თავისიუ ქონება და მონაგები სხვისი მეურვეობის გარეშე (იქნება ეს მამა, ქმარი თუ სხვა ვინმე). მას აქვს უფლება იყიდოს და გაყიდოს, გასცეს მოწყალება და საჩუქრები, შეუძლია თავისი ფული სურვილისამებრ დახარჯოს. საქორწინო მზითვს ნეფე პატარძალს პირადი მოხმარებისტვის გადასცემს. ქალს Eუძლია ოჯახის გვარი ატაროს და არ გადავიდეს ქმრის გვარზე.

ისლამი ქმარს მოუწოდებს, კარგად მოექცეს ცოლს, რადგანაც ღვთის შუამავალმა მუჰამედმა* თქვა: *{თქვენ შორის საუკეთესო ის არის, ვინც საუკეტესოდ ექცევა თავის ცოლს}*[3].

[1] იხილეთ: მოსნად აჰმადში, # 5798 და საჰიჰ მუსლიმში ალ-ბუხარში, #2447.
[2] იხილეთ: საჰიჰ მუსლიმში #2582 და მოსნად აჰმადში, # 7163.
[3] იხილეთ: იბნ მაჯაჰში, #1978 და ალ-ტარმიზში, @#3895.

დედებს ისლამში უდიდეს პატივს სცემენ. ისლამი ხალხს მოუწოდებს, დედებზე უდიდესი სითბოთი მოექცნენ. ერთხელ ერთი კაცი მივიდა ღვთის შუამავალ მუჰამედთან* და ჰკითხა: "ო, ღვთის მოციქულო! ვინ იმსახურებს ყველაზე მეტად ჩემი მხრიდან კარგ მოპყრობას?" მუჰამედმა* უთხრა: {დედაშენი}. კაცმა ჰკითხა: "და კიდევ?" მუჰამედმა* უთხრა: {დედაშენი}. კაცმა კიდევ ჰკითხა: "და კიდევ?" მუჰამედმა* უთხრა: {და კიდევ დედაშენი}. კაცმა ისევ ჰკითხა: "და კიდევ?" მუჰამედმა* უთხრა: {და კიდევ დედაშენი}[1].

(მუსლიმან ქალებზე დამატებითი ინფორმაციის მისაღებად ესტუმრეთ ვებ-გვერდს www.islam-guide.com/women)

## ოჯახი ისლამში

ოჯახი, რომელიც საზოგადოების ძირითადი შემადგენელი ნაწილია, დაშლის პროცესშია. ისლამური ოჯახის სისტემას ქმრის, ცოლის, ბავშვებისა და ნათესავების უფლებები სრულ წონასწორობაში მოჰყავს. არაეგოისტური ქცევა, გულუხვობა და სიყვარულია კარგად ორგანიზებული ოჯახური სისტემის საძირკველი. მყარ ოჯახში არსებული სიმშვიდე და დაცულობის შეგრძნება ძალზე დასაფასებელია. სწორედ ეს უზრუნველყოფს მისი წევრების სულიერად ზრდას. ჰარმონიული სოციალური წესრიგი მყარი ოჯახების არსებობისა და შვილების სათანადოდ დაფასების შედეგად იქმნება.

## როგორ ექცევიან მუსულმანები ასაკოვან ხალხს

ისლამურ სამყაროში იშვიათად თუ შეხვდებით ე.წ. "მოხუცთა თავშესაფრებს". მშობლის სიცოცხლეში ყველაზე რთულ პერიოდში, მისი მოვლა უდიდეს პატივად და წყალობად მიიჩნევა და ეს სულიერი ზრდის საშუალებას იძლევა. ისლამურ სამყაროში მხოლოდ მშობლებისთვის ლოცვა არ კმარა, მათ უდიდესი თანაგრძნობით უნდა მოვექცეთ და ყოველთვის უნდა გვახსოვდეს, რომ როდესაც ჩვენ უსუსური ბავშვები ვიყავით, ისინი თავიანთ თავს ჩვენ გვამჯობინებდნენ. დედებს კი განსაკუთრებით დიდ პატივს სცემენ, როდესაც მშობლები მოხუცდებიან, მათ მოწყალედ, სიკეთით და დიდი სითბოთი ექცევიან.

[1] იხილეთ: საჰიჰ მუსლიმში #2548 და საჰიჰ ალ-ბუხარში, #5971.

ისლამში ლოცვის შემდეგ, მთავარი მშობლების მოვლაა, ეს მათ დაიმსახურეს. და უღირს საქციელად იტვლება, როდესაც მოხუცი ადამიანი უნებურად ჭირვეული ხდება და ამის გამო ვინმე ღიზიანდება.

ღმერთმა თქვა:

> *{ღმერთმა ბრძანა მხოლოდ მისი თაყვანისცემა, კარგად მოქცევა თქვენ დედ-მამასთან, კიდევ რო ერთი მათგანი სიბერით შეპყრობილ იყვეს, ანუ ორთავ მიეწიოს იქამდე და თქვენთან დარჩენილიყვნენ. ერიდე მათ თაკილობას, მათ*

*ყვედრებას. პატივისცემით ელაპარაკე მათ. თაბმდაბალი მათთან და სიმშვიდით აღსავსე იყავით და მიჰმართე ღმერთსა ამ ვედრებით: უფალო, შეიბრალე ესენი, როგორათაც მე შემიბრალეს და გამომზარდეს, როცა სულ პატარა ვიყავ} (ყურანი, 12-ე სურა; 24-25 მუხლები)*

## რა არის ისლამის ხუთი ბურჯი?

ისლამის ხუთი ბურჯი მუსლიმანი ცხოვრები ხუთი ძირითადი წესია. ესენია: რწმენის დასტური, ლოცვა ზაქათის გაცემა (უპოვართა დახმარება), რამაზნის მარხვის შენახვა და თუ ამის შესაძლებლობა არსებობს, ერთხელ მაინც ჩასვლა მექაში.

### 1) რწმენის დასტური:

მორწმუნემ დიდი რწმენით უნდა წარმოთქვას: -“ლაა ილაჰა ილა ალაჰ, მუჰამმედურ რასულუ ალაჰ” ეს გამონათქვამი ნიშნავს “არ არსებობს სხვა ჭეშმარიტი ღმერთი, გარდა ერთისა, მუჰამედი* კი მისი შუამავალია”. პირველი ნაწილი, ”არ არსებობს სხვა ჭეშმარიტი ღმერთი, გარდა ალაჰისა”[1] იმას, რომ არავის აქვს უფლება სხვას სცეს თაყვანი გარდა ალაჰისა და ჭეშმარიტ ღმერთს არც მოკავშირე ჰყავს და არც ძე. ამ რწმენის დასტურს შაჰადა ჰქვია, ეს მარტივი ფორმულა დიდი მრწამსით უნდა წარმოითქვას, რათა ისლამზე მოექცე (იხ. 52-53 გვერდები). რწმენის დასტური ისლამის ხუთი ბურჯიდან ყველაზე მნიშვნელოვანია.

[1] სიტყვა ალაჰის მნიშვნელობის გასაგებად იხ. გვ. 47-ე.

### 2) ლოცვა

მუსლიმანები დღეში ხუთ ლოცვას ასრულებენ. თითო ლოცვის შესრულებას მხოლოდ რამდენიმე წუთი მიაქვს. ისლამში ლოცვა უშუალო კავშირის დამყარებაა მვედრებელსა და ღმერთს შორის. ღმერთსა და მვედრებელს შორის შუამავლები არ არსებობენ.

ლოცვის დროს, ადამიანი სულიერ ბედნიერებასა და სიმშვიდეს გრძნობს, ღმერთი კი მისით ნასიამოვნებია. ღვთის შუამავალმა მუჰამედმა* თქვა: {ბილალ, ხალხს მოუწოდე ილოცონ, და ამით ჩვენ გვასიამოვნონ.}[1] ბილალი მუჰამედის თანამოაზრე იყო, რომელსაც ხალხის ლოცვისკენ მოწოდება დაევალა

ლოცვები სრულდება აისზე, შუადღეზე, ნაშუადღევს, მზის ჩასვლისას და ღამით. მუსლიმანს შეუძლია ყველგან ილოცოს, მაგალითად: მინდორში, იფისში, ქარხანასა თუ უნივერსიტეტში.

(ისლამურ ლოცვებზე დამატებითი ინფორმაციის მოსაპოვებლად ესტუმრეთ ვებ-გვერდს წწწ.ისლამ-გუიდე.ცომ/პრაყერ)[2].

### 3) ზაქათის გაცემა (უპოვართა დახმარება)

ყველაფერი ღმერთს ეკუთვნის, სიმდიდრეს კი ადამიანი განაგებს. სიტყვა "საქათი" განწმენდასა და ზრდას ნიშნავს. ზაქატის გაცემა ნიშნავს ‡ "პირადი საკუთრებიდან რაღაც წილი მისცე გარკვეული ფენის გაჭირვებულ ადამიანებს". ამ პროცენტულობამ უნდა მიაღწიოს ოქროთი, ვერცხლით დანაღდი ფულით 85 გრამ ოქროს ექვივალენტს და ის ერთი მთავრის წელიწადის განმავლობაში უნდა იმყოფებოდეს ვინმეს საკუთრებაში.

ადამიანს აგრეთვე შეუძლია იმდენი მოწყალება გასცეს, რამდენსაც მოისურვებს.

[1] იხილეთ: აბუ-დავუდში, #4985 და მოსნად აჰმადში, # 2278.
[2] ან გაეცანით წიგს, სახელწოდებით "ისლამური ლოცვების სახელმძღვანელო", მ.ა.კ. საქიბის ავტორობით. ასლისათვის ზემოთხსენებულ ვებ-გვერდს ესტუმრეთ.

### 4) რამაზნის მარხვის შენახვა

ყოველ წელს, რამაზანის[1] თვეში, აისიდან დაისამდე მუსლიმანები მარხვას ინახავენ. ამ დროს ისინი საჭმელზე, სასმელზე და სექსუალურ ურთიერთობაზე უარს ამბობენ.

მარხვა ჯანმრთელობისთვისაც კარგია და რწმენის გასამყარებლად და სულიერი ზრდისათვისაც არაჩვეულებრივია. როცა ამ ქვეყნიურ სიამოვნებაზე უარს ვიტყვით, მშიერ ადამიანის მდგომარეობაში უფრო შევალთ და სულიერ ცხოვრებასაც ავიმაღლებთ.

### 5) მექაში სალოცავად წასვლა

მექაში სალოცავად წასვლა (ჰაჯი) იმ ადამიანის ვალდებულებაა, რომელიც ფიზიკურად და სულიერად მზად არის ამისთვის. დაახლოვებით ორი მილიონი ადამიანი ჩადის მექაში მსოფლიოს სხვადასხვა კუთხიდან. მიუხედავად იმისა, რომ მექაში ყოველტვის უამრავი ხალხია, ყოველწლიური ჰაჯი ისლამური კალენდრით წლის მეთორმეტე თვეს სრულდება. სხვადასხვა კულტურისა და ფენის წარმომადგენელ მუსლიმან მამაკაცებს ერთნაირი, სადა ტანისამოსი აცვიათ ასე, რომ ღვთის წინაშე ისინი თანაბარუფლებიანი არიან.

მექაში მორწმუნეები ჰარამის მეჩეთთან ლოცულობენ. ამ მეჩეთში არის ქააბა (შავი ნაგებობა). ლოცვის დროს მორწმუნეები მისკენ ბრუნდებიან. ქააბა არის ლოცვისთვის განკუთვნილი ადგილი, რომლის აშენებაც ღმერთმა წინასწარმეტყველ Aბრამს და მიხ ვაჟს ისმაელს დაავალა.

[1] რამაზანი ისლამური კალენდარის მიხედვით მეცხრე თვეა.

ჰაჯის შესრულებისას მლოცველმა ქააბას შვიდჯერ უნდა შემოუაროს და საფასა და მარვას ბორვების ქვეშ შვიდჯერ გაიარს, როგორც ეს ჰაგარმა ქნა წყლის ძიებისას. ამის შემდეგ მლოცველები არაფაში[1] დგებიან და ღმერთს სურვილების ასრულებასა და განკითხვის დღეს შეწყალებას შესთხოვენ.

ჰაჯის ბოლოს იმართება ზეიმი ‒ ეიდ ალ-ადჰა, სადაც ყველა მლოცველი ერთად ზეიმობს. ეიდ ალ-ადჰა და ეიდ ალ-ფიტრი, რამადანის მარხვის ბოლო დღე ‒ მუსლიმანურ კალენდარში ყოველწლიურ დღესასწაულებადაა შეტანილი.

(ისლამის ხუთ ბურჯზე დამატებითი ინფორმაციის მოსაპოვებლად ესტუმრეთ ვებ-გვერდს www.islam-guide.com/pillars)

## ისლამი ამერიკის შეერთებულ შტატებში

ამერიკაში უამრავი მუსლიმანია. მათ შორის არიან: ემიგრანტები, ქარხნის მუშები, ექიმები. ამ ერთმანეთისგან განსხვავებულ ადამიანებს ერთი რწმენა აერთიანებთ. მათ ამაში მეჩეთების უზარმაზარი ქსელი ეხმარება.

მუსლიმანები ჩრ. ამერიკაში დიდი ხნის წინ ჩავიდნენ. XVIII-ე საუკუნისთვის კი ამერიკაში უამრავი მუსლიმანი იყო.

სხვადასხვა ფენის წარმომადგენელმა ძალიან ბევრმა ამერიკელმა მიიღო მუსლიმანობა. მათ შორის არიან მდიდრები და ღარიბები, განათლებულნი და გაუნათლებელნი. დღეისათვის ამერიკის შეერთებულ შტატებში დაახლოებით 5 მილიონ ნახევარი მუსლიმანია[2].

[1] მექადან 24 კილომეტრის დაშორებით მდებარე ადგილი.
[2] მსოფლიო კალენდარი და ფაქტების წიგნი, 1996 წ. ფამიგეტი, გვ. 644.